**ფრედერიკ ბასტია**
„სახელმწიფო“ და სხვა ესეები

სარედაქციო საბჭო:

**პაატა შეშელიძე** (აკადემიური რედაქტორი), **გია ჯანდიერი, გიორგი ჩიქოვანი, გიორგი ჩხიკვაძე, აკაკი ცომაია, კონსტანტინე თოფურია**

მთარგმნელები:

**თამარ ხვთისიაშვილი, გიორგი ჩიქოვანი, თეონა ოძელაშვილი, აკაკი ცომაია, პაატა შეშელიძე**

სტილისტ-რედაქტორი **ელიკო შოშიტაშვილი**

**არტრედაქტორი ირმა ჯიშკარიანი**
**ყდის დიზაინერი მიშა აბესაძე**

მომზადებულია ახალი ეკონომიკური სკოლა – საქართველოს მიერ ფრიდრიხ ნაუმანის სახელობის ფონდის – თავისუფლებისთვის (გერმანია) და საქართველოს უნივერსიტეტის მხარდაჭერით.

საქართველოს უნივერსიტეტის გამომცემლობა
მერაბ კოსტავას გამზირი 77ა, თბილისი
ელფოსტა: info@ug.edu.ge










Frederick Bastiat

„THE GOVERNMENT“ AND OTHER ESSAYS

Editorial board:
**Paata Sheshelidze** (academic editor), **Gia Jandieri, George Chikovani, George Chkhikvadze, Akaki Tsomaia, Konstanetine Topuria**

Publication prepared by New Economic School – Georgia with support of Friedrich Naumann Foundation for Freedom (Germany) and University of Georgia.

The Universiy of Georgia Publishing House
www.ug.edu.ge

ISBN 978-99940-50-43-7

## სარჩევი / Content

თავისუფლების გზავნილი ფრედერიკ ბასტიასგან – დავით დეფი
Message of Freedom from Frederick Bastiat by David Dephy ................... 5

აკადემიური რედაქტორის წინასიტყვაობა – პაატა შეშელიძე
Foreword by Academic Editor Paata Sheshelidze ....................................... 7

ბასტია – მარტივი და გასაგები – დოქტორი **ტომ პალმერი**
*თარგმნა პაატა შეშელიძემ*
Bastiat – Simple and Legible by Dr. Tom Palmer
*Translated by Paata Sheshelidze* ..........................................................13

გაფრთხილებები XIX საუკუნიდან – გია ჯანდიერი
Warnings from XIX Century by Gia Jandieri ............................................ 15

ფრედერიკ ბასტია: აქტუალობის ორი ასწლეული –
ჯოზეფ სტრომბერგი
*თარგმნა თამარ ხვთისიაშვილმა*
Frederick Bastiat: Two Hundred Years On by Joseph Stromberg
*Translated by Tamar Khvtisiashvili* ........................................................... 18

**ფრედერიკ ბასტია**
„თავისუფლება და საკუთრება“ და სხვა ესეები
**Frederick Bastiat**
„THE GOVERNMENT“ AND OTHER ESSAYS

მძარცველობის ფიზიოლოგია (1845)
*თარგმნა გიორგი ჩიქოვანმა*
The Physiology of Plunder
*Transalted by George Chikovani*..............................................................55

პროტექციონიზმი და კომუნიზმი (1848)
*თარგმნა გიორგი ჩიქოვანმა*
Protectionism and Communism
*Translated by George Chikovani*............................................................. 84

ის, რაც ჩანს და ის, რაც არ ჩანს (1848)
*თარგმნა თეონა ოძელაშვილმა*
That What is Seen and That What is Not Seen
*Translated by Teona Odzelashvili* ......................................................... 141

სახელმწიფო (1849)
*თარგმნა აკაკი ცომაიამ*
The Government
*Translated by Akaki Tsomaia* ................................................................ 207

რა არის ფული? (1849)
*თარგმნა თამარ ხვთისიაშვილმა*
What is Money?
*Translated by Tamar Khvtisiashvli*......................................................... 225

საკუთრება და კანონი (1849)
*თარგმნა პაატა შეშელიძემ*
Property and Law
*Translated by Paata Sheshelidze* ......................................................... 261

კანონი (1850)
*თარგმნა თეონა ოძელაშვილმა*
The Law
*Translated by Teona Odzelashvili* ......................................................... 289

## თავისუფლების გზავნილი ფრედერიკ ბასტიასგან

თქვენ ხელთ, მეგობრებო, ფრედერიკ ბასტიას უნიკალური ნაწარმოებებია, რომელზეც ილია ჭავჭავაძე წერდა: „არის ერთი პატარა წიგნი დაწერილი გამოჩენილი ფრანციის ეკონომისა ბასტიასგან: ...რომელმაც იქნებ გვიშველოს ზოგიერთი რამე გავიგოთ და ამით ჩვენთვის უნაყოფო არ იქმნეს“.

ვფიქრობ, დღესაც, ტექნოლოგიების უსწრაფესად განვითარების, გენიალური აღმოჩენებისა თუ კოსმოსური გიგანტური პროექტების, მაგრამ ამავდროულად ტერორიზმისა თუ უმეცრების ჩვენს ახალ საუკუნეში სევდის, იმედისა და თანაგრძნობის ექოთი ჩაგვესმის ეს სიტყვები.

ამ წიგნის კითხვისას თქვენი უძვირფასესი დრო არსად გაქრება. არ დაიკარგება. პირიქით, – უამრავ კითხვაზე მიიღებთ პასუხს. მოგხიბლავთ ლოგიკური და გამჭრიახი აზრი, სხარტი და მაცოცხლებელი იუმორი, საზოგადოების დაცემისა თუ წარმატების მიზეზების ვირტუოზული ახსნა. აქ აზრების სიღრმენი მაგიურად ჩამთრევია, ხოლო სიმაღლენი კი აღმაფრთოვანებელი.

ბასტია მხარს უჭერდა „თავისუფალ მეწარმეობას“, რასაც საზოგადოებაში სოციალური ჰარმონიის დამყარების მთავარ პირობად მიიჩნევდა, ხოლო პიროვნულ თავისუფლებას – საზოგადოების შემადუღაბებელ გარემოებად. საზოგადოება გაცვლაზე აგებული სისტემაა, სადაც ადამიანები, რომელთა ხელთ შეზღუდული რესურსებია, თავიანთი მოთხოვნილებების დაკმაყოფილებას ცდილობენ. ის მოიცავს თითოეული პიროვნების პირად ინტერესს, კერძო

საკუთრებასა და კონკურენციას. არსებობის ასეთი ფორმა ადამიანში შემოქმედებით იმპულსებს აძლიერებს და მას შორსმჭვრეტელს ხდის, განვითარებისკენ უბიძგებს.

საზოგადოების ერთიანობას, წინსვლა-განვითარებისთვის მთავარ პირობად თავისუფლება გვევლინება. როდესაც პიროვნების თავისუფლებას ზღუდავს ძალადობა და უმეცრება, ამას კი ყოველთვის და ყველგან, მუდამ თან ახლავს გაპარტახება, შიში და ილუზიები.

ინდივიდუალიზმის, თავისუფლებისა და პასუხისმგებლობის გარეშე საზოგადოება ვერ დაიმუხტება დიდი შემოქმედებითი ენერგიით. ეს მისი არსებობის ბუნებრივი პირობებია. სწორედ ამ პრინციპთან უნდა მოვიდეს ჰარმონიაში საზოგადოებრივი ცხოვრების წესები და კანონები, რომ მის წევრებს შორის თანამშრომლობა შედგეს.

დიახ, მეგობრებო, სწორედ ასე ხედავდა ბასტია, ხოლო ილია მიგვითითებდა: იქნებ გვიშველოს ზოგიერთი რამე გავიგოთო.

დავით დეფი

**პოეტი, რომანისტი**

# კადემიური რედაქტორის წინასიტყვაობა

კლოდ ფრედერიკ ბასტია 1801 წელს დაიბადა საფრანგეთის ბასკეთის საპორტო ქალაქ ბაიონში და 1850 წელს გარდაიცვალა იტალიაში, ქალაქ რომში. ცხოვრების უდიდესი ნაწილი ქალაქ მიგრონში გაატარა, ხოლო სიცოცხლის ბოლო წლები – პარიზში, სადაც ჯერ ეკონომიკურ ჟურნალ „Le Libre Échange“-ს („ვაჭრობის თავისუფლებას“) გამოსცემდა, ხოლო 1848 წლიდან გარდაცვალებამდე საფრანგეთის პარლამენტის წევრი იყო.

ბასტიამ მეურნეობის მართვის შესწავლას ახალგაზრდობაშივე ეკონომიკის დაუფლება ამჯობინა. ისტორიამ მას საკადრისი პატივი მიაგო. ბასტია ეკონომიკურ და საზოგადოებრივ ცხოვრებაში სახელმწიფოს ჩაურევლობის მომხრე იმ ფრანგი ლიბერალების მოწინავე წარმომადგენლად აღიარეს, რომელთაც ჟან ბატისტ სეი, ჟაკ ტიურგო, ალექსის დე ტოკვილი და სხვები განეკუთვნებიან. ინტელექტუალურად, ის თანამედროვე პოლიტიკური მსოფლმხედველობის „ლიბერტარიანიზმის“ ერთ-ერთ წინამორბედად და ე.წ. „ავსტრიული ეკონომიკური სკოლის“ წინამორბედად მიიჩნევა.

ბასტიამ კალამი საკმაოდ გვიან, 1844 წელს, მისი მეგობრისა და თანამოაზრის რიჩარდ კობდენის გავლენით მოსინჯა, როდესაც ეკონომიკურ ჟურნალ „Le Libre Échange“-ის („ვაჭრობის თავისუფლების“) რედაქტორი გახდა. იოზეფ შუმპეტერის აზრით, ის „ყველაზე დიდებული ჟურნალისტია, ვისაც კი ოდესმე უცხოვრია“.

ბასტიამ მრავალმხრივი მემკვიდრეობა დატოვა:

– როგორც ეკონომისტმა, რომელიც გამჭრიახობით გა-

მოირჩეოდა. მან თანადროულ ეკონომიკურ მეცნიერებაში ძირეული სიახლე შეიტანა, როდესაც ეკონომიკის განვითარების საფუძვლად მომხმარებელი, ანუ ხალხი მიიჩნია და ყურადღება მიაქცია, რომ ხილულ შედეგებს ფარული დანახარჯები ახლავს. შეუპოვრად იცავდა პირადი არჩევანის, ნებაყოფლობითი საქონელგაცვლისა და მეწარმეობის თავისუფლებას სამთავრობო ჩარევისა და სუბსიდიების წინააღმდეგ;

– როგორც ფილოსოფოსმა, პირადი თავისუფლებისა და პასუხისმგებლობის საფუძვლად ეთიკური ნორმების აღიარებით თანამედროვე ლიბერტარიანიზმის ინტელექტუალური საფუძვლები მოამზადა;

– როგორც მსაჯული, სამართლიანობითა და შეუვალობით გამოირჩეოდა;

– როგორც პოლიტიკოსმა, რომელსაც წინასწარგანჭვრეტის დიდი უნარი ჰქონდა, ძალაუფლების დანაწილების აუცილებლობა და მთავრობის ფუნქციების შეზღუდვის უპირატესობა დაასაბუთა. სახელმწიფო ხარჯების ზრდისა და უსამართლო ხარჯვის წინააღმდეგ გაილაშქრა. კოლონიალიზმი და მონობა გააკრიტიკა. აგრეთვე მოითხოვა, პარლამენტის წევრებს მინისტრობის შეთავსების უფლება არ ჰქონოდათ, სახელმწიფო მოხელეთა რიცხვი შეეზღუდათ და პოლიტიკურ ცხოვრებაში ქალებსაც მიეღოთ მონაწილეობა;

– როგორც მწერალმა, რომელსაც სხარტი ენა და გასაოცარი იუმორი ჰქონდა, კაცობრიობას დაუტოვა ფასდაუდებელი ნაშრომები, რომლებიც მსოფლიოს მრავალ ენაზე ითარგმნა და დღემდე გამოიცემა. დრომ აჩვენა, რომ მისი ნაშრომები ყოველთვის და დღესაც კი ისეთივე თანამედროვეა, როგორიც დაწერისას იყო. დრომ ისიც აჩვენა, რომ მისი ეკონომიკური და პოლიტიკური წინასწარმეტყველებანი, მათ შორის პროტექციონიზმის, სოციალიზმისა და კომუნიზმის კრიტიკა, სრულიად საფუძვლიანი და სამართლიანი იყო.

ქართველმა მკითხველმა კლოდ ფრედერიკ ბასტია პირველად 1863 წელს, ანუ 153 წლის წინ გაიცნო, როცა ილია ჭავჭავაძის რედაქტორობით გამომავალ ჟურნალ „საქართველოს მოამბის" მე-8 ნომერში გამოქვეყნდა ნაწყვეტი მისი ნაშრომიდან „ეკონომიკური ჰარმონია", სახელწოდებით „მძარცველობის ფიზიოლოგია".

„არის ერთი პატარა წიგნი, დაწერილი გამოჩენილი ფრანციის ეკონომისა ბასტიასაგან: ეკონომიკური სოფიზმები. თუმცა მთელი წიგნი ფრიად საგანგებო რამ არის და სასარგებლოცაა როგორც ყველასათვის, ისე ჩვენთვისაც, მაგრამ მე იქიდამ ამოვიღე მარტო ერთი ნაწილი – „მცარცველობის ფიზიოლოგია", რომელიც უფრო მეტად მოედგმის ჩვენს ცხოვრებას და რომელმაც იქნება გვიშველოს, ზოგიერთი რამე გავიგოთ და ამით ჩვენთვის უნაყოფო არ იქმნეს", – ვკითხულობთ აღნიშნული ნაწყვეტის განმარტებაში.

ილია ჭავჭავაძეს შემდგომშიც არაერთგზის აღუნიშნავს ხაზგასმით ვაჭრობის თავისუფლების, ანუ ე.წ. „ფრიტრეიდერობის" მნიშვნელობის შესახებ და შესაძლოა, ფრანგი საზოგადო მოღვაწე, რომელიც ილიასი არ იყოს, – მეწარმე, მწერალი და პოლიტიკოსი გახლდათ, ილიასვე ლიბერალურ შეხედულებათა ჩამოყალიბების ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ინტელექტუალური წყაროც კი იყო.

ფრედერიკ ბასტიას ნაშრომები „კანონი" და „ის, რაც ჩანს და ის, რაც არ ჩანს" ქართულად 2007 წელს ითარგმნა და გამოიცა „ახალი ეკონომიკური სკოლა – საქართველოს" მიერ ვაშინგტონში მდებარე „კატონის სახელობის ინსტიტუტის" მაშინდელი საერთაშორისო ურთიერთობების ვიცე-პრეზიდენტის, დოქტორ ტომ პალმერის ინიციატივითა და მხარდაჭერით (დოქტორი პალმერი ამჟამად „კატონის სახელობის ინსტიტუტის" წამყვანი მეცნიერი თანამშრომელი და ვაშინგტონშივე განლაგებული „ატლასის ქსელის" ვიცე-პრეზიდენტია საერთაშორისო ურთიერ-

თობებში). მისი აზრით, რომელსაც მეც ვიზიარებ, ბასტიას სიბრძნე, რომელიც შეუფასებელია, რაც შეიძლება მეტ ენაზე და რაც შეიძლება სრულყოფილად უნდა ითარგმნოს.

რატომ არის ბასტიას ნაშრომები ფასდაუდებელი?

უბრალოდ იმიტომ, რომ მის ესეებსა და პამფლეტებში ლოგიკურად, სხარტად, ცხოვრებისეული მაგალითებითა და გონების გამაცოცხლებელი იუმორით არის ახსნილი საზოგადოების წარმატებათა მიზეზები, პიროვნული თავისუფლებისა და კერძო მესაკუთრეობის მნიშვნელობა.

ბასტიას მთავარი დამსახურება ეკონომიკური მეცნიერების გახალხურებაა: მან შეძლო მოეძებნა ენა და ლიტერატურული ხერხები, რომლებიც ყველასთვის და ყოველ დროში გასაგები აღმოჩნდა. იგი მრავალ თემას შეეხო: მცდარი ეკონომიკური წარმოდგენების მხილებას „ეკონომიკური სოფიზმები“ მიუძღვნა; პროტექციონიზმის კრიტიკას – „მესანთლეთა პეტიცია“; ბიუროკრატიულ უსამართლობას – „გადასახადების ამკრები“; ეკონომიკურ კანონზომიერებათა ახსნას – „ეკონომიკური ჰარმონია“; სამართლებრივი თეორიის საფუძვლებს – „კანონი“; სახელმწიფოს თეორიის საფუძვლებს – „სახელმწიფო“ და ა.შ.

მან მოახერხა, საკუთარი ნაშრომები ერთი მთლიანი კონცეფციის შემადგენელ ნაწილებად ექცია: ბასტიას პოლიტეკონომიკა კერძო საკუთრებას, თავისუფალ ვაჭრობასა და სახელმწიფოს მხრიდან ჩაურევლობას ეფუძნება.

მისი აზრით, არსებობს ბუნებრივი ჰარმონია საზოგადოებრივ ურთიერთობებში: ადამიანები უსასრულო მოთხოვნილებათა შეზღუდული რესურსებით დაკმაყოფილებას ცდილობენ. საზოგადოება – ესაა გაცვლებზე აგებული სისტემა, რომელიც ეფუძნება თითოეული ადამიანის პირად ინტერესს, კერძო საკუთრებასა და კონკურენციას. კერძო მესაკუთრეობა ადამიანებს მეწარმეობის, შემოქმედებითობის, მუყაითობის, მომჭირნეობის, შორსმჭვრეტე-

ლობისა და მშვიდობისკენ უბიძგებს. ვაჭრობა და შრომის დანაწილება საზოგადოების ერთიანობას განამტკიცებს. ნებაყოფლობითი საქონელგაცვლებით ყველა მოგებული რჩება. ერთის მოგება ყველას მოგებაა. მატერიალური კეთილდღეობა ყველასთვის უფრო ხელმისაწვდომი ხდება. ამ პროცესს არ სჭირდება მართვა, ის სპონტანურად ყალიბდება და მომხმარებლის მოთხოვნილებების დაკმაყოფილებისკენაა მიმართული. თავისუფალ ბაზარზე მომხმარებელი ბატონობს და მთელი წარმოება მის სამსახურში დგას. მომხმარებლის ჭირვეულობა და მიმწოდებლების კონკურენცია შეზღუდულ რესურსებს მინიმალური დანახარჯებითა და მაქსიმალურად შესაბამისი ხარისხით გამოყენებისკენ მიმართავს.

მთავრობა გადასახადის გადამხდელთა ხარჯზე არსებობს. სამეურნეო ურთიერთობებში მისი ჩარევა სხვა არაფერია, თუ არა მომხმარებელთა ფულის ხარჯვა და მრავალთა ხარჯზე მცირე ჯგუფის უზრუნველყოფა. გადანაწილება არ ზრდის დოვლათს, არამედ ერთის მაგივრად სხვას ამდიდრებს. როდესაც ყველა ხედავს, რომ მთავრობა „აშენებს", ცოტა ამჩნევს, რომ გადასახადების გადამხდელი ველარ აწარმოებს იმას, რისი შეძენაც მომხმარებელს სურს. ის, ვინც იხდის, როგორც გადასახადის გადამხდელი, ცდილობს, დანაკარგი სახელმწიფო დაკვეთებით, შეღავათებითა და სუბსიდიებით მიიღოს უკან. სამეურნეო ურთიერთობებში სახელმწიფოს ნებისმიერი ჩარევა ადამიანებს წარმოების ნაცვლად კორუფციაში ჩართვას აიძულებს. მეწარმეობას ბიუროკრატია ანაცვლებს, ეკონომიკურ თავისუფლებას – სახელმწიფო რეგულირება, აკრძალვები უკანონობას ამკვიდრებს. ნებისმიერი შეზღუდვა, ლიცენზიებით დაწყებული, იმპორტის ტარიფების ჩათვლით, ხელოვნურად ზრდის დანახარჯებს, გავლენას ახდენს ფასებზე და, შესაბამისად, დოვლათის წარმოება და საყოველთაო კეთილდღეობა იკლებს.

სიცოცხლე, თავისუფლება და საკუთრება იმიტომ კი არ არსებობს, რომ ეს კანონითაა დადგენილი, არამედ, პირიქით, სიცოცხლე, თავისუფლება და კერძო საკუთრება განაპირობებს, რომ საზოგადოება მართლწესრიგის გადამწყვეტ მნიშვნელობას აღიარებს. თავად კანონის საფუძველი ადამიანის ბუნებაა. იმისათვის, რომ იცოცხლოს, ადამიანი საჭიროებს თავისუფლებას და კერძო საკუთრებას, რომ შეძლოს ბუნების ათვისება. კანონი, რომელიც ზღუდავს თავისუფლებას და საკუთრებას, არის არა კანონი, არამედ ძალადობა, თანამდევი ქაოსითა და სიდუხჭირით.

ბასტია სვამს კითხვას: როგორი ეკონომიკაა ხელსაყრელი ხალხისთვის? და პასუხსაც იძლევა: ხალხს თავისუფალი ბაზარი და მთავრობის მხრიდან ჩაურევლობის პოლიტიკა სჭირდება, რადგან მხოლოდ ამ შემთხვევაში აქვთ საშუალება, კერძო საკუთრება საკუთარი შეხედულებით განკარგონ.

ამასთან, ბასტია ხაზს უსვამს, რომ:

– მთავრობა უდიდესი ფიქციაა, რომლის მეშვეობით, სინამდვილეში, საკუთარი კეთილდღეობის უზრუნველყოფას თითოეული სხვების ხარჯზე ცდილობს;

– თითოეული მთავრობის ხარჯზე ცხოვრებას ცდილობს, მაგრამ ავიწყდებათ, რომ თავად ხელისუფლება ცხოვრობს მათ ხარჯზე;

– მთავრობის მხრიდან ძალის გამოყენება გამართლებულია მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუ ეს პირთა უსაფრთხოებას, თავისუფლებასა და საკუთრების უფლების დაცვას ემსახურება.

ამ მოსაზრებებს მეც ვეთანხმები და ვფიქრობ, ჩვენ ამ წიგნის ყველა მკითხველიც შემოგვიერთდება.

პაატა შეშელიძე

**ახალი ეკონომიკური სკოლა – საქართველოს პრეზიდენტი**

# ᲐᲡᲢᲘᲐ – ᲛᲐᲠᲢᲘᲕᲘ ᲓᲐ ᲒᲐᲡᲐᲒᲔᲑᲘ

კლოდ ფრედერიკ ბასტია მსოფლიოში აღიარებულია, როგორც ეკონომიკისა და პოლიტიკის კანონზომიერებების ერთ-ერთი საუკეთესო მკვლევარი. მისი შეხედულებანი ერთდროულად ღრმა და ადვილად გასაგებია ყველასთვის, იქნებიან ისინი ნობელის პრემიის ლაურეატები, პრემიერ-მინისტრები, ტაქსის მძღოლები, მეწარმეები, სტუდენტები თუ დიასახლისები... მოკლედ რომ ვთქვათ, ნებისმიერისთვის, ვისაც საღი აზროვნება და სურვილი აქვს, რომ შეიცნოს თუ როგორ მოქმედებს მსოფლიო.

ბასტია საფრანგეთის პარლამენტის წევრი იყო, სადაც მან შეძლო ძლიერი არგუმენტები წარმოედგინა პროტექციონიზმის, იმპერიალიზმისა და კომუნიზმის წინააღმდეგ, რამაც, ბევრის აზრით, 1848 წელს საფრანგეთში კომუნიზმის დამკვიდრების შეჩერება განაპირობა.

მისი „იარაღი" მისივე ჭკუა და დაუღალავი ენერგია იყო, რომელიც სოციალისტური იდეების აბსურდულობის წინააღმდეგ იყო მიმართული. მისი საქმიანობის ძირითად მიზანს წარმოადგენდა ადამიანებისთვის იმ საშიშროებათა შესახებ შეეტყობინებინა, რომლებიც ნებაყოფლობით გაცვლით ურთიერთობებში ძალისმიერ ჩარევას მოჰყვებოდა. ბასტიას მიხედვით, სახელმწიფოს დანიშნულება საბაზისო კანონების დაცვა და კეთილდღეობის მიზნით მომხმარებლებს, მწარმოებლებსა და მეწარმეებს შორის თავისუფალი გაცვლის უზრუნველყოფაა. მისი შეხედულებანი მკაცრად გააკრიტიკა კარლ მარქსმა, რომელმაც ბასტიას იმათი „კლასიკური წარმომადგენელი" უწოდა, ვინც

თავისუფალ გაცვლას ღირებულების შემქმნელად მიიჩნევს.

ბასტიამ ყველა ეკონომისტს იმის მაგალითი აჩვენა, თუ მარტივი და გასაგები ენით როგორ უნდა ახსნა ის პრინციპები, რომლებიც უმნიშვნელოვანესია მსოფლიოსთვის და უცვლელია ყველა დროში. მისი შეხედულებები მდიდარი და თავისუფალი საზოგადოების ინტელექტუალურ საფუძველს ქმნის.

მოხარული ვარ, რომ შემიძლია ბასტიას ნაშრომები ქართულ ენაზე კიდევ ერთხელ ვიხილო და მსურს ამ გამოცემის მომზადებაში ყველა მონაწილეს მივულოცო ეს წარმატება.

ტომ პალმერი
**ვაშინგტონის კატონის სახელობის**
**ინსტიტუტის წამყვანი მეცნიერ-თანამშრომელი**
**და „ატლასის ქსელის“ ვიცე-პრეზიდენტი**
**საერთაშორის ურთიერთობებში**

# აფრთხილებები XIX საუკუნიდან

სწორედ ასე შეიძლება დაარქვა კლოდ ფრედერიკ ბასტიას შემოქმედებას. თავისი საქმიანობა მან მთლიანად იმას მიუძღვნა, რომ ადამიანი სახელმწიფო-პოლიტიკური უტოპიისგან დაეცვა. ისეთისგან, როგორიცაა სავაჭრო და წარმოებითი პროტექციონიზმი, სუბსიდიები, სავაჭრო დეფიციტის საფრთხე, მამასახელმწიფო, გადასახადების სიკეთე და ა. შ.

სოციალური და სახელმწიფო პოპულიზმის ზრდის ეპოქაში თავის ნაშრომში „სახელმწიფო" ფრედერიკ ბასტიამ გაგვაფრთხილა: „სახელმწიფო დიადი ფიქციაა, რომლის საშუალებითაც ყველა სხვის ხარჯზე ცხოვრებას ცდილობს". კორუფცია, მექრთამეობა, ძალმომრეობა, ძალაუფლების გადამეტება, უსაქმურობა, გაფლანგვა, პრივილეგიები, სხვა ათასგვარი გარყვნილება, ეს სწორედ სახელმწიფო აპარატის ცხოვრების წესია.

ამ ყველაფრის არსებობა მხოლოდ იმიტომაა შესაძლებელი, რომ ადამიანები ხშირად სცოდავენ და, ადვილი ლუკმის მისაღებად ან პასუხისმგებლობის მოსახსნელად, სახელმწიფო აპარატის არსებობასა და მის გაძლიერებას უჭერენ მხარს.

ჩვენი დროც „მდიდარია" ზემოაღნიშნული გამოცდილებით. ეს განსაკუთრებით ეხება განვითარებულ ევროპულ ქვეყნებს, სადაც მთავრობა ადამიანების მიერ შექმნილი დოვლათის ნახევარს მოიხმარს, ანუ, როგორც ბასტია ამ შემთხვევაში იტყოდა: დაკანონებულმა ძარცვამ მოსახლეობის შემოსავლების ნახევარს მიაღწია (ბედის ირონია ისაა,

რომ ეს ყველაზე მეტად საფრანგეთს, ბასტიას სამშობლოს ეხება). ახლა ეს „განვითარებული“ ერები „განუვითარებლებს“ უხსნიან და მოუწოდებენ, რომ სწორედ ასეთ ჭაობში გადაეშვნენ.

ნიშანდობლივია, რომ სწორედ იმ დროს, როდესაც ბასტია გამალებით იბრძოდა სახელმწიფო აპარატის გავლენის გაძლიერების წინააღმდეგ, ევროპაში სოციალურმა რევოლუციებმა იფეთქა.

სწორედ იმ პერიოდში შეიქმნა მთავარი იდეოლოგიური დოქტრინა ამ რევოლუციათა გასამართლებლად – კომუნიზმი.

კომუნიზმის მთავარი იდეა ყოვლისმომცველი სახელმწიფოს შექმნა იყო, სადაც პიროვნება აღარ არის ღირებულება და მხოლოდ ჭანჭიკია ნათელი „მომავლის შემოქმედ“ სახელმწიფო მანქანაში.

სამწუხაროდ, ამ დოქტრინის მოქმედების სავალალო შედეგები, ათობით მილიონი ადამიანის სიცოცხლის ხელყოფის ჩათვლით, საკმარისი არ აღმოჩნდა მსოფლიოსთვის – გამორკვეულიყო საღათას ძილიდან.

ფრედერიკ ბასტიას კრიტიკა იმ ლიდერებს შეეხო, რომლებმაც უბრალოდ „კარგად“ ისარგებლეს შექმნილი მდგომარეობით, ხოლო დოქტრინა პრაქტიკულად ხელშეუხებელი დარჩა.

ბასტიამ ასევე გვირჩია, ყოველთვის ვეცადოთ, არ ვიმსჯელოთ მოვლენებზე მხოლოდ მათი მყისიერი, ხილვადი ნიშნებით, არამედ შევეცადოთ გავერკვიოთ იმ შედეგებში, რომელიც მომავალში გველოდება.

ეს რჩევა განსაკუთრებით მნიშვნელოვანია იმისთვის, რათა დავინახოთ, რომ პოლიტიკური ინსტიტუტები და მათი საქმიანობა მოკლევადიან მიზნებს ემსახურება და ამიტომაც მიღებული ეფექტი ვერ გასცდება ძალაუფლების შენარჩუნების მცდელობას.

განსაკუთრებული სიფრთხიზლეა საჭირო პოლიტიკურ

დაპირებასთან დაკავშირებით – პოლიტიკოსები საკუთარ ხარჯზე არავის არაფერს და არასდროს პირდებიან. მათი ნებისმიერი ახალი დაპირება ჩვენს, გადასახადების გადამხდელების ჯიბეში მთავრობის ხელის კიდევ უფრო ღრმად ჩაყოფაა...

ფრედერიკ ბასტიას დროული და ბრძნული გაფრთხილებები არასდროს გაუფერულდება ცივილიზაციისთვის.

გია ჯანდიერი
**ახალი ეკონომიკური სკოლა –**
**საქართველოს ვიცე-პრეზიდენტი**

# რედერიკ ბასტია – აქტუალობის ორი ასწლეული

## 1. ბასტიას უარყოფა

ჩაურევლობის პოლიტიკის მომხრე ფრანგი ლიბერალი ეკონომისტი ფრედერიკ ბასტია მრავალი წლის განმავლობაში მძლავრ ზეწოლას განიცდიდა. კარლ მარქსმა მას „ზერელე და ვულგარული ეკონომიკის მეხოტბეთა ყველაზე წარმატებული წარმომადგენელი“ უწოდა.

ეს დახასიათება, შესაძლოა, მარქსის გულისწყრომითაა გამოწვეული ამ პოლიტიკური სატირიკოსისადმი, რომლის ნაშრომებიც ადვილად გასაგები იყო და სიცოცხლეშივე მკითხველთა დიდი მოწონება ხვდა. არავინ სვამს კითხვას თუ რას გულისხმობდა სინამდვილეში ბასტია თავის ნაშრომებში, მაშინ, როცა მარქსის ბუნდოვანმა ნაშრომებმა საზოგადოებაში დიდი მითქმა-მოთქმა და გაუგებრობები გამოიწვია. გულისწყრომის კიდევ ერთი მიზეზი ის იყო, რომ ბასტია სოციალიზმის დაუნდობელი კრიტიკოსი გახლდათ.

ბასტია ისეთმა მეცნიერებმაც უარყვეს, რომლებიც, სავარაუდოდ, მის მიმართ მეგობრულად უნდა ყოფილიყვნენ განწყობილნი. ჟოზეფ შუმპეტერი წერდა: „მიმაჩნია, რომ ბასტია ცუდი თეორეტიკოსი კი არ იყო, სრულებითაც არ ყოფილა თეორეტიკოსი“.  ინგლისურენოვანი ეკონომისტები ბასტიას დიდი ადამ სმითის იდეების „უბრალო გამავრცელებლად“ თვლიდნენ.

იმ მწერალთაგან ერთ-ერთი, რომლებიც შედარებით კარგად იყვნენ ბასტიასადმი განწყობილნი, გერმანელი სოციოლოგი და სახელმწიფო თეორეტიკოსი ფრანც ოპენჰაიმერი იყო. იგი წერდა: „ბასტია ზუსტად განასხვავებს „წარმოებასა“ და „ძარცვას“ (სწორედ ისე, როგორც ჯონ რეემ განასხვავა „წარმოება“ და „მონაგარი“) და ძარცვის ძირითად სახეებს აყალიბებს. ესენია: ომი, მონობა, თეოკრატია და მონოპოლია.

ფრედერიკ ბასტია ჩემს წინამორბედთაგან ერთადერთია, რომელიც ზედმიწევნით ზუსტად განმარტავს მონოპოლიებს: ეს უკანასკნელი ძალისმიერი მეთოდებით იჭრება კონკურენციის პროცესში და მოთხოვნა-მიწოდებას შორის არსებულ ჯანსაღ ურთიერთობებს ამახინჯებს“.

## 2. ბასტიას ცხოვრება და ნაშრომები

ფრედერიკ ბასტია 1801 წლის ივნისში, ქალაქ ბეიონში დაიბადა.

1818-1825 წლებში ბიძამისის კერძო ბიზნესში იყო ჩართული. სწორედ ამ პერიოდში მიიღო მან მემკვიდრეობით მამის ქონება და „ჯენტლმენი ფერმერი“ გახდა.

ამ საქმიანობის პარალელურად, ბასტია პოლიტეკონომისტების – ჟან ბატისტ სეის, ადამ სმითის, დესტუ დე ტრეისის, შარლ კომტეს (რომელიც მისი რჩეული მწერალი იყო) და შარლ დუნოიერის ნაშრომებს ეცნობოდა. იგი ამ მოღვაწეთა ნაშრომების შესწავლის შედეგად ჩაურევლობის პოლიტიკისა და ლიბერალიზმის მიმდევარი გახდა.

1844 წელს ბასტიამ „*Journal des Économistes*“-ში და კიდევ სხვა მრავალ გაზეთში სტატიებისა და ბროშურების გამოქვეყნება დაიწყო.

ფრედერიკ ბასტიას ორტომეულს – „ეკონომიკური სოფიზმები“ („*Sophismes Économiques*“) საზოგადოება 1844-1845 წლებში გაეცნო.

1845 წელს ბასტია რიჩარდ კობდენს შეხვდა და უკვე მომდევნო წელს თავისუფალი ვაჭრობის მომხრე ფრანგულ მოძრაობაში ჩაება.

1848 წლის რევოლუციის შედეგად ბასტია საფრანგეთის საკანონმდებლო ასამბლეის წევრი გახდა, სადაც მემარცხენე ფრთას წარმოადგენდა. აქ იგი სამოქალაქო თავისუფლებებს იცავდა და ეკონომიკური პოლიტიკის გამკაცრების წინააღმდეგ გამოდიოდა. ამ უკანასკნელ საკითხს ორივე ფრთა, როგორც მემარჯვენეები, ისე მემარცხენეებიც ერთნაირად ემხრობოდნენ.

ბასტიამ ეკონომიკის სრული თეორიული ანალიზი „*Harmonies Économiques*“-ში („ეკონომიკურ ჰარმონიებში“) გადმოსცა. ამ ნაშრომის ნაწილი მხოლოდ მწერლის სიკვდილის შემდეგ გამოქვეყნდა. მის ნაშრომებს დიდი გავლენა ჰქონდა საფრანგეთის ფარგლებს გარეთაც, მაგალითად, ბელგიაში, იტალიაში, შვედეთსა და პრუსიაში. ჩაურევლობის პოლიტიკის მომხრე იტალიელი ლიბერალი ფრანჩესკო ფერარა განსაკუთრებით მოინუსხა ბასტიას ანალიზით, რომელიც შექმნილი სიმდიდრის პოლიტიკურ მიტაცებას („ძარცვას“) ეხებოდა.

ბასტიას „*Ouvres Complétes*“-ი („სრული გამოცემა“), რომელიც პარიზში გიიომინმა დაბეჭდა (ეს წიგნი მრავალჯერ გამოიცა), ექვსი ტომისგან შედგება. ამ ნაშრომის მხოლოდ ორი მეხუთედია თარგმნილი ინგლისურ ენაზე. ნაშრომი „*Harmonies Économiques*“ კი ინგლისურად სრულადაა წარმოდგენილი, მაგრამ „ეკონომიკური სოფიზმები“ და „პოლიტიკური ეკონომიკის რჩეული ესეები (სამივე წიგნი *FEE*-მ გამოსცა 1964 წელს) არ მოიცავს იმ ყველაფერს, რაც „*Sophismes Économiques*“-ის ფრანგულ ორტომეულშია წარმოდგენილი. ჯერ არ თარგმნილა „*Cobden et le Ligue, Libre-Échange*“ („კობდენი და ლიგა თავისუფალი ვაჭრობისთვის“), წერილების ორტომეული და სხვადასხვა ესე.

## 3. როთბარდი ბასტიას ნამუშევრებსა და მის გავლენაზე

„ეკონომიკური აზროვნების ისტორიის“ მეორე ტომში როთბარდი აღნიშნავს, რომ ბასტიასა და ფრანგული ჩაურევლობის პოლიტიკის სკოლის დანარჩენ წარმომადგენელთა აზრები ორად გაიყო. მოხდა ერთმანეთის აზრების იგნორირება. ბასტიამ ამასობაში გაცვლითი ურთიერთობების აღწერის მახვილგონივრული და მარტივი გზა იპოვა, რომელიც წარმოებასა და შრომაზე მეტად ადამიანურ მოთხოვნილებებსა და მოხმარებას ანიჭებდა უპირატესობას (ეს ის სფეროებია, სადაც ინგლისურმა ეკონომიკამ პასუხები ვერ იპოვა). მიდგომა ყურადღებას ამახვილებდა ორმხრივ სარგებელზე, რომელიც გაცვლით იყო გამოწვეული და რომლის ძიების სურვილი მონაწილეთა მხრიდან თავადაც გაცვლით ურთიერთობებში ჩართვისკენ უბიძგებდა.

როთბარდი წერს, რომ ბასტია „მიუთითებდა: ნებისმიერი საქონელი, მატერიალურის ჩათვლით, სწორედ იმიტომ არის პროდუქტიული და იმიტომ აქვს ღირებულება, რომ ისინი არამატერიალურ სამსახურს უწევენ ადამიანებს“, ამით ისინი ეკონომიკურ მეცნიერებას სმითისეული უფსკრულიდან ამოსვლაში ეხმარებიან. ბასტიამ ჩამსხვრეული ფანჯრის იგავით ე.წ. ქეინზიანური ეკონომიკა ჯონ მეინარდ ქეინზის მიერ მისი საფუძვლების შექმნამდე თითქმის ერთი საუკუნით ადრე უარყო. იგავში „მესამე დონის ანალიტიკოსი“ ეკონომისტი ადვილად ამოიცნობს ჩახლართულ პროტოქეინზიანური შეხედულების მქონე, რომ ის, ვინც ფანჯარას ამსხვრევს, სინამდვილეში ეკონომიკურ ზრდას უწყობს ხელს.

როთბარდმა შენიშნა, რომ ბასტიას პოლიტიკური ეკონომიკა, რომელიც სახელმწიფოს მხრიდან ძარცვისა და პრივილეგირებულთა ინტერესებზე იყო კონცენტრირე-

ბული, თავისუფლებისთვის ბრძოლაში მძლავრ იარაღად იქცა და სახელმწიფოს კეთილდღეობის ავ-კარგის ანალიზში მნიშვნელოვან მტკიცებულებად ჩამოყალიბდა. თავად როთბარდზე ბასტიას გავლენა აშკარაა; რომ არაფერი ვთქვათ ლუდვიგ ფონ მიზესზე, რომლის „სოციალური რაციონალიზმი“ საზოგადოების ბუნებისა და ეკონომიკური ცხოვრების ბასტიასეულ ხედვას ეფუძნება.

## 4. ბასტიას შრომების მთავარი თემები და სისტემა

„ეკონომიკურ ჰარმონიებში“ ბასტიას მიერ გამოყენებული წერის ტექნიკა თანამედროვე ეკონომისტებისთვის აშკარად პროზაული და „არასამეცნიეროა“. აქ ვერ შეხვდებით დაუსაბუთებელ ვარაუდებს. ბასტია არ იყენებს მოდელირებას, გრაფიკებსა და განტოლებებს. მისი ნაშრომები მხოლოდ რაციონალიზმს ეყრდნობა.

ჩვენს თანამედროვეებს კიდევ უფრო უცნაურად მისი პოლემიკური ნაშრომები ეჩვენებათ. ბასტია წერისას აქტიურად იყენებს იგავებს, იუმორისტულ დიალოგებს, ზღაპრებს, სატირას, ფრანგული ლიტერატურის პაროდიებს, და, შეიძლება ითქვას, ყველაზე საუკეთესო მეთოდს – *Reductiones ad absurdum*-ს (აბსურდამდე დაყვანას. – რედ.). შედეგად, ბასტიას ყველა ნაშრომი, მათ შორის ყველაზე ტექნიკური ხასიათისაც კი, ძალზე „პოპულარულია“. ბასტია, პრაქტიკული ბიზნესცოდნის მქონე გალანტური ფერმერი, დაობს გამოცდილებით და დასკვნის გამოტანისას მკაფიო მტკიცებულებებს იყენებს. მისი ნაშრომები ჯამში ადვილად გასაგებია, რადგან მწერალი თითოეულ საკითხს დაწვრილებით წარმოადგენს.

მთლიანობაში, საბოლოო ჯამში, ბასტიას ნაშრომები პოლიტეკონომიკის მიზნებს, მეთოდებსა და დასკვნებს აყალიბებს. ამან როგორც მემარჯვენე (პროტექციონისტი), ისე მემარცხენე სოციალისტების მძლავრი კრიტიკა

გამოიწვია. თემების ქვემოთ მოყვანილი მიმოხილვა კიდევ უფრო თვალნათლივ დაგვანახვებს ბასტიას იდეებს.

## 5. ეკონომიკის ბასტიასეული ხედვა და მეთოდი

ფრედერიკ ბასტიამ პოლიტიკურ ეკონომიკაზე საკუთარი შეხედულებები „ეკონომიკური ჰარმონიების“ თითქმის შესავალშივე ჩამოაყალიბა: „თუ არსებობს ისეთი ზოგადი კანონები, რომლებიც დაწერილისგან დამოუკიდებლად მოქმედებს, და რომელთა მოქმედებაც მხოლოდ ამ უკანასკნელთა მიერ საჭიროებენ რეგულირებას, მაშინ ჩვენ უნდა შევისწავლოთ ეს ზოგადი კანონები; ისინი შეიძლება მეცნიერული კვლევის საგნებად ვაქციოთ, რომელსაც პოლიტიკური ეკონომიკა შეისწავლის“.[1]

თუ საზოგადოება დიდი გენიოსების მიერ შექმნილი სრულად დადგენილი წესრიგია, როგორც ამას ჟან-ჟაკ რუსო ამტკიცებდა, მაშინ იქ პოლიტიკურ ეკონომიკას ადგილი არ ექნება. ბასტია რუსოს ამ მოსაზრებას არ ეთანხმებოდა.

ამ პრაქსეოლოგიური დასაწყისიდან, ბასტია მრავალმხრივი გაცვლის „სოციალურ მექანიზმში“ იხედება, რომელიც თითოეულ ინდივიდს შესაძლებლობას უქმნის, მიიღოს ნაკლები გარჯით „მილიონჯერ უფრო მეტი, ვიდრე თავად შეეძლო ეწარმოებინა; ამავდროულად, არავის არავინ გაუქურდავს“.[2] ეს გასაოცარი ფაქტი ემყარება „ბუნებრივ და ბრძნულ წესრიგს“, რომელიც ჩვენი ცოდნის გარეშეც მუშაობს“.[3] სწორედ ეკონომიკის საქმეა, ჩავწვდეთ ამ წესრიგს. კომპლექსური წესრიგი ეფუძნება პირად ინტერესს. ეს ის მნიშვნელოვანი საკითხია, რომელსაც

---

[1] ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური ჰარმონიები“. გვ. 2.

[2] იქვე. გვ. 4-5.

[3] იქვე. გვ. 6.

უტოპისტები უარყოფენ მაშინ, როცა სოციალური სრულყოფის საკუთარ ნებელობით გეგმებს აყალიბებენ.[1] ბასტია აკვირდება: „თუ ისაა უცნაური, რომ ადამიანებს გამოკვეთილი პირადი ინტერესი გააჩნიათ, რომელიც არა მარტო უზნეო საქციელად მიიჩნევა, არამედ ყველა ადამიანური მოქმედების წინასწარგანზრახული მამოძრავებელი ძალაა, უფრო მეტად უცნაურია ის ფაქტი, რომ მეცნიერები ყურადღებას არ ამახვილებენ ამაზე და ჰგონიათ, რომ სოციალურ მეცნიერებებში მუშაობა პირადი ინტერესის არსებობის მითითების გარეშე შეუძლიათ“.[2] პოლიტიკური ეკონომიკა, ანუ ეკონომიკური მეცნიერება ითვალისწინებს პირად ინტერესს. ბასტია განსაზღვრავს: „პოლიტიკური ეკონომიკის საგანგებო კვლევის საგანია ადამიანთა ის მცდელობები, რომელთა მეშვეობით ხდება სხვა ადამიანების მოთხოვნილებათა დაკმაყოფილება სანაცვლო ანაზღაურების ხარჯზე და შესაბამისად, ამ ხასიათის მცდელობებთან დაკავშირებული სურვილები და მათი დაკმაყოფილების გზები.[3]

პოლიტეკონომისტებს სურთ, ჩასწვდნენ წესრიგს, რომელიც ნებაყოფლობითი, პირადი ინტერესებით ნაკარნახევი მოქმედებითაა გამოწვეული. ისინი მოელიან, რომ ადამიანები სწორედ მიდგომის შესაბამისად იმოქმედებენ.

მიზესის მსგავსად, ბასტიაც მკაფიოდ ამბობს, რომ ეკონომიკა არ ითხოვს: „მე მოგიწოდებ, მე გირჩევ, რომ არ მიუახლოვდე ცეცხლს“ ან „მე გამოვიგონე სოციალური წესრიგი; ღმერთებმა შთამაგონეს ისეთი ინსტიტუტების შექმნა, რომელიც დაგიცავთ ცეცხლთან მიახლოებისგან“. სრულებითაც არა! პოლიტიკური ეკონომიკა აღნიშნავს, რომ ცეცხლი მწველია, იგი ახმოვანებს ფაქტს და

---

[1] ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური ჰარმონიები“. გვ. 7-8.

[2] იქვე. გვ. 523.

[3] იქვე. გვ. 31.

შემდგომ ამტკიცებს მას. იმავენაირად უდგება მორალური და ეკონომიკური წესრიგის მსგავს ყველა სხვა ფენომენსაც. იგი ღრმად არის დარწმუნებული იმაში, რომ მხოლოდ ფაქტის გახმოვანებაა საჭირო. ემყარება საფუძველს, რომ არც ერთ ადამიანს არ გააჩნია იმის სურვილი, რომ სასიკვდილოდ დაიწვას. ეს თანდაყოლილი ინსტინქტია და იგი არ იცვლება.[1]

მათ, ვინც ფიქრობდა, რომ ეკონომიკა უბრალოდ თეორია იყო და ამით უარყოფით შეფასებას აძლევდა, ბასტია პასუხობდა, რომ თავად ეკონომიკურ თეორიათა მოწინააღმდეგეთა წინადადებები ემყარებოდა ბუნდოვან თეორიებს: „ჩვენი თეორია იმდენად უმნიშვნელოდ უპირისპირდება პრაქტიკას, რომ სხვა არაფერია, თუ არა „პრაქტიკის ასახვა“.

ჩვენ ვაკვირდებით, რომ ადამიანები მოტივირებულნი არიან თავის გადარჩენის ინსტინქტითა და განვითარების სურვილით. ამდენად, სწორედ იმას ვუწოდებთ პოლიტიკურ ეკონომიკას, რისი კეთებაც შეუძლიათ თავისუფლად და ნებაყოფლობით. არასდროს გვეზარება აღვნიშნოთ, რომ ყველა ადამიანი პრაქტიკაში კარგი ეკონომისტია, წარმოების ან გაცვლის დროს ხელმძღვანელობს იმით, თუ რის გაკეთებას მიიჩნევს უფრო მომგებიანად. ყველა ადამიანი ამ მეცნიერებაში ცოდნას გამოცდილებიდან იძენს; ან თავად მეცნიერებაა იგივე გამოცდილება, რომელიც ზუსტად აკვირდება მოვლენებს და მეთოდოლოგიურად აყალიბებს მათ“.[2]

ბასტია რიტორიკულად კითხულობს თუ ვის უნდა ესაუბროს, რადგან: „უკვე აღიარებული ფაქტია: „მე უგულო, ულმობელი ადამიანი, მშრალი ფილოსოფოსი, ინდივიდუალისტი და ბურჟუა ვარ – ერთი სიტყვით, ინგლისური

[1] ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური ჰარმონიები“. გვ. 527.

[2] ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური სოფიზმები“. გვ. 84.

ან ამერიკული სკოლის ეკონომისტი.[1] აშკარაა, რომ სახელმწიფოს მიერ ჩარევის მოწინააღმდეგეებისადმი დამოკიდებულება, რომ ისინი სასტიკი მატყუარები იყვნენ და მხოლოდ გამდიდრებას ეფარებოდნენ (რომელთაც თავის მხრივ სურთ, იბატონონ ქვრივებზე, ობლებზე, ეთნიკურ უმცირესობებსა და სხვებზე), სულაც არ ჩასახულან თანამედროვე ჩრდილოეთ ამერიკაში.

## 6. ბასტია საზოგადოებაზე, წარმოებასა და გაცვლაზე

უგულო ბურჟუად შემკობით გამოწვეული დაბრკოლების მიუხედავად, ბასტია კერძო საკუთრებაზე დაფუძნებულ საბაზრო წესრიგზე აგრძელებდა წერას. იგი განხილვას ადამიანური მოთხოვნილებების არსებობით იწყებს; ეკონომიკა – ეს მოთხოვნილებების დაკმაყოფილებაა. მათი დაკმაყოფილების ძიებაში ადამიანებმა ისწავლეს, „რომ ორი სახის სარგებლიანობა არსებობს“.[2] ზოგი რამ ბუნებაში თავისთავად მოიპოვება; ზოგი რამ ადამიანურ ჩარევას ითხოვს, რომ სასარგებლო გახდეს; „ადამიანებს ის კი არ შეუძლიათ, რომ არსებული მოლეკულების რაოდენობა გაზარდონ ან შეამცირონ, მათი როლი განისაზღვრება ბუნებაში მოპოვებული ნივთიერებების საკუთარი გამოყენებისთვის მორგებასა ან შერწყმაში“.[3]

ადამიანური სურვილები განსაზღვრული არ არის. ამის გააზრება მნიშვნელოვანია, რადგან „შეუძლებელია მექანიზაციის, საგარეო კონკურენციისა და ფუფუნების საკითხების სათანადოდ გადაწყვეტა მანამ, სანამ სურ-

[1] ფრედერიკ ბასტია, „Selected Essays on Political Economy“. გვ. 142.

[2] ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური ჰარმონიები“. გვ. 27.

[3] ამ ფორმულირებით ბასტია ჟ. ბ. სეის მოსაზრებას იმეორებს.

ვილები უცვლელად მიიჩნევა, ან მათ განუსაზღვრელად გამრავალფეროვნების უნარზე არ არის ყურადღება გამახვილებული. იმისთვის, რომ ჩვენი პროგრესულად ზრდადი მოთხოვნილებები დავაკმაყოფილოთ, მატერიალურ საგნებს ვამუშავებთ. ამ პროცესში „გარკვეული მორალური ღირსებები, როგორიცაა, მაგალითად, მოწესრიგებულობა, წინდახედულება, თვითკონტროლი, მომჭირნეობა, პირდაპირ ჩვენი ცხოვრების გაუმჯობესებაზე მოქმედებს“.[1]

მონტანისა და რუსოს საწინააღმდეგოდ ბასტია ამტკიცებდა, რომ ადამიანები არ იყვნენ ბედნიერნი, როცა დავუშვათ და ცალ-ცალკე ცხოვრობდნენ. ისინი საკუთარ წვლილს საზოგადოებაში მუდმივად ზრდიდნენ და ეს პროცესი ყველაზე ნაყოფიერი მაშინ იყო, როდესაც საზოგადოება ნებაყოფლობით ორმხრივ ურთიერთობებს ეფუძნებოდა. ასე რომ, გაცვლა „არის პოლიტიკური ეკონომიკა. იგი თავად საზოგადოებაა. გაცვლის გარეშე ისევე შეუძლებელია საზოგადოების წარმოდგენა, როგორც გაცვლის წარმოდგენაა შეუძლებელი საზოგადოების არსებობის გარეშე“.[2]

გაცვლა ადამიანთა კეთილდღეობას აუმჯობესებს და ეხმარება მათ, რომ ბუნებრივი რესურსები სასიკეთოდ გამოიყენონ. მის გარეშე ძალიან გაგვიჭირდებოდა ცხოვრება. „თუ ეს სიმართლეა, მაშინ საზოგადოება ჩვენი ბუნებრივი მდგომარეობაა, რადგან იგი ერთადერთი მდგომარეობაა, სადაც საერთოდ ცხოვრება შეგვიძლია“.[3]

ხშირია მოსაზრება, რომ სწორედ ჩაურევლობის პოლიტიკის მიმდევარმა ლიბერალებმა გულგრილად დაიყვანეს ადამიანები არასოციალურ, ატომიზებულ ინდივიდებამდე, რათა აბსურდულ მტკიცებამდე მისულიყვნენ. სა-

[1] ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური ჰარმონიები“. გვ. 55.

[2] იქვე. გვ. 59.

[3] იქვე. გვ. 60.

ინტერესოა, რომ ბასტია სრულიად სხვას ცდილობს. მან ანალიზისას „რობინზონ კრუზოს“ გმირი გამოიყენა, რომელსაც ეკონომისტები ასევე ხშირად მიმართავდნენ განსაზღვრული საკითხების ასახსნელად.

ბასტია ყურადღებით აკვირდება, რომ „რობინზონ კრუზოს“ შემქმნელი დანიელ დეფო რეალობას მაინც ვერ გასცდა, რადგან მისმა გმირმა „გემის დაღუპვის დროს რამდენიმე აუცილებელი რამ გადაარჩინა, როგორიცაა: საკვები, დენთი, შაშხანა, ცული, დანა, ბაწარი, ფიცარი, რკინა და ა.შ. – ეს კი იმის მანიშნებელია, რომ ადამიანისთვის საზოგადოება აუცილებელ გარემოს წარმოადგენს, რადგანაც თავად ნოველისტმაც კი ვერ შეძლო, რომ მის წარმოსახვით გმირს საზოგადოების პროდუქტის გარეშე ეცხოვრა.[1]

„და გაითვალისწინეთ, რომ კრუზომ მარტოობაში კიდევ ერთი სოციალური საუნჯე წაიღო, რომელიც ძალიან ძვირად ფასობს და მას თვით ტალღებიც ვერ შთანთქავს: ვგულისხმობ მის იდეებს, მის მოგონებებს, მის გამოცდილებას და განსაკუთრებით მის ენას, რომლის გარეშეც იგი ვერ დაამყარებდა ურთიერთობას საკუთარ თავთან და ვერ ჩამოაყალიბებდა აზრებს“.[2] დღეს ინდივიდებსა და საზოგადოებას შორის არსებულ ურთიერთობებზე რეალისტური ხედვა არსებობს, და ეს საინტერესო ეპისტომოლოგიური მიდგომა ჩემი განმარტებების გარეშეც აშკარაა. საზოგადოების არსის ძირეული წვდომა ყოველთვის წინა პლანზე იყო წამოწეული როგორც ბასტიას, ასევე სხვა კლასიკურ ლიბერალ მკვლევართა ნაშრომებში.

ბასტიამ პოლიტიკური ეკონომიკის დასკვნით ნაწილში, რომელიც ფრანგული ლიბერალური სკოლის გაგებას ემყარებოდა, მკაფიოდ წარმოადგინა საკუთარი იდეები

[1] ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური ჰარმონიები“. გვ. 64.
[2] იქვე.

და რამდენიმე დარიგებაც შემოგვთავაზა. ღირებულების თეორიასთან დაკავშირებით იგი კონდილაკის ციტირებას ახდენს და ამბობს, რომ ნებისმიერი გაცვლის დროს უნდა არსებობდეს „ორმხრივი სარგებელი", სხვა შემთხვევაში გაცვლა არ მოხდება. ბასტია ცდილობს ამ მოსაზრებას ჩაუღრმავდეს და ამტკიცებს, რომ ღირებულება ჩნდება ერთი „მომსახურების" მეორე „მომსახურებაზე" გაცვლის დროს.[1]

ბასტია აღნიშნავს, რომ გაცვლა „ორ ფენომენს წარმოშობს: ადამიანთა ძალების გაერთიანებას და მათი საქმიანობის დივერსიფიკაციას (მრავალფეროვნებას), ანუ შრომის დანაწილებას.[2] „ორმხრივ ბარტერს" შეუძლია მხარეთა შორის სავაჭრო სფერო გააფართოოს, მაგრამ მხოლოდ „არაპირდაპირ გაცვლას" შეუძლია ადამიანთა ცხოვრების მნიშვნელოვანი გაუმჯობესება გაცვლითი ურთიერთობების საშუალებით. ამ შემთხვევაში „ასევე ფასდება ორმხრივი მომსახურება, მაგრამ ეს შუამავალ საქონელთან დაკავშირებით ხდება, რასაც ფული ეწოდება".[3]

ამ სახის სოციალური თანამშრომლობის გაფართოება ზრდის ადამიანთა შრომისუნარიანობასა და მოხმარებას.

ამგვარად, „გაცვლის ზოგადი ბუნება მდგომარეობს მცდელობათა ნაკლები რაოდენობით მეტი მოთხოვნილების დაკმაყოფილების შესაძლებლობაში. ადამიანთა ცხოვრება მდიდრულიც ხდება და ადვილიც. „უსარგებლო შრომა" (მიზესი), მტანჯველი და მძიმე სამუშაოს შესრულება გაცვლისუნარიანი საქონლის შესაქმნელად[4] არ ქრება, მაგრამ დრო და შრომის პირობები, რომელიც წარმოებაში მონაწილეობს, მუდმივად უმჯობესდება".

---

[1] ფრედერიკ ბასტია, „Selected Essays on Political Economy". გვ. 160-161.

[2] ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური ჰარმონიები". გვ. 67.

[3] იქვე. გვ. 75.

[4] იქვე. გვ. 482.

გაცვლის ფართო ქსელის კიდევ ერთ განშტოებას ადამიანთა შორის გაზრდილი ურთიერთდამოკიდებულება წარმოადგენს. ბასტია წერს: „დამოკიდებულება, რომელიც გაცვლის შედეგად მიიღება, ...ორმხრივი დამოკიდებულებაა. ჩვენ ვერ ვიქნებით დამოკიდებული უცხოელებზე, თუ თავად ისინიც არ იქნებიან ჩვენზე დამოკიდებულნი. სწორედ ესაა ის, რაც საზოგადოების ძირითად არსს აყალიბებს“.[1] ამრიგად, როცა ნაციონალისტი ეკონომისტები წუწუნებენ იმაზე, რომ უცხოურ საქონელზე არიან დამოკიდებულნი, სინამდვილეში ორმხრივად სასარგებლო სოციალური ურთიერთობების შემცირებისკენ მოუწოდებენ.

ბასტია კვლავ რუსოს, შეცდომების უდიდეს მასწავლებელს, უბრუნდება და კომენტარს აკეთებს მის შემდეგ მტკიცებაზე, რომ „კანონმა უნდა შეცვალოს ადამიანები და უნდა შექმნას ან არ უნდა შექმნას საკუთრება. ჩემი აზრით, საზოგადოება, პიროვნებები და საკუთრება არსებობს და კანონზე მაღლა დგას (მაგრამ არ დგას საზოგადოებაზე მაღლა). საკუთრება კანონების არსებობის შედეგად კი არ წარმოიშვა, არამედ თავად კანონები წარმოიშვნენ საკუთრების არსებობის შედეგად“.[2]

ბასტია სვამს კითხვას, „არის თუ არა საკუთრების უფლება დადებითი კანონებიდან წარმოშობილი კანონი, რომელიც დაწერილ კანონზე მაღლა დგას და ამ კანონების არსებობის მიზეზია. ეს თეორეტიკული და უსარგებლო კითხვა არაა, ეს არის ფუნდამენტური მნიშვნელობის კითხვა“.

„ეკონომისტებს მიაჩნიათ, რომ საკუთრება, ადამიანის არსებობის მსგავსად, აპრიორი ფაქტია. კანონი არც ადამიანს და არც საკუთრებას არ ქმნის. საკუთრება ადამიანური ბუნების გარდაუვალი გამოვლინებაა“.[3]

---

[1] ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური სოფიზმები“. გვ. 99.

[2] ფრედერიკ ბასტია, „Selected Essays on Political Economy“. გვ. 97.

[3] ფრედერიკ ბასტია, „Selected Essays on Political Economy“. გვ.: 98-99.

„ადამიანი მესაკუთრედაა დაბადებული, რადგან იგი იმ მოთხოვნილებებით ჩნდება, რომელთა დაკმაყოფილებაც აუცილებელია მისი სიცოცხლისთვის. მას გააჩნია ორგანოები და ნიჭი, რომელთა ვარჯიში აუცილებელია ამ სურვილების დასაკმაყოფილებლად.

ნიჭი ადამიანის გამოვლინებაა და საკუთრება სხვა არაფერია, თუ არა ადამინის ნიჭის შედეგი. ადამიანს ნიჭი რომ წავართვათ, მის სიკვდილს გამოვიწვევთ; მისი ნიჭის პროდუქტის წართმევის შემთხვევაშიც ადამიანის სიკვდილს გამოვიწვევთ.[1]

თანამედროვე ფრანგული სამართალი საგნებს არასწორ დანიშნულებას ანიჭებს, რაც რომაული სამართლის ფუნდამენტური შეცდომებიდან მომდინარეობს: „რომაელებს საკუთრება მხოლოდ წმინდა პირობით ერთეულად მიაჩნდათ – პროდუქტად, რომელიც ხელოვნურია და რომელიც დაწერილი კანონის შედეგად შეიქმნა. აშკარაა, რომ პოლიტიკური ეკონომიკის მსგავსად, ისინი ვერ ჩაუღრმავდებოდნენ ადამიანურ ბუნებას და მათ სურვილებს, ნიჭსა და შრომას შორის ურთიერთობისა და კავშირების არსებობას და მათ აუცილებლობას“.

ასე რომ მოქცეულიყვნენ, „ეს ქმედება აბსურდული და მომაკვდინებელი იქნებოდა მათთვის, რადგან „რომაელები არაკანონიერი შემოსავლებით ცხოვრობდნენ, მათი მთელი ქონება ძარცვის შედეგად იყო მოპოვებული და მათი ცხოვრება მონების შრომას ეფუძნებოდა... რომაელები საკუთრების წმინდა ემპირიულ განმარტებას მიმართავდნენ“.[2]

რომაულ იდეოლოგიაში ჩაძირული იურისტები ირწმუნებიან, რომ საკუთრება კანონიდან წარმოიშობა. მაგრამ იურისტთა პრინციპი ფაქტობრივ მონობას ითვალისწინებს, ეკონომისტების პრინციპი კი თავისუფლებას გუ-

[1] ფრედერიკ ბასტია, „Selected Essays on Political Economy“. გვ. 99.
[2] იქვე. გვ. 101.

ლისხმობს. ადამიანებს უნდა გააჩნდეთ საკუთრება, სხვათა მიერ შექმნილი პროდუქტით სარგებლობის უფლება; ჰქონდეთ მუშაობის, განვითარების, ნიჭის გავარჯიშების უფლება, და ეს ყველაფერი უნდა ეფუძნებოდეს თითოეული ადამიანის პირად გაგებას და ამ უფლებების იმპლემენტაციაში სახელმწიფო არ უნდა ერეოდეს. იგი უფრო დამცველობითი ხასიათის ქმედებებით უნდა შემოიფარგლოს – აი, რა იგულისხმება თავისუფლებაში.[1]

ამრიგად, „თავისუფალი ვაჭრობა არასდროს ყოფილა გაიგივებული საბაჟო გადასახადების საკითხთან, არამედ იგი მხოლოდ უფლების, სამართლიანობის, საჯარო წესრიგისა და საკუთრების საკითხებს მოიცავდა“.[2] საკუთრებაში შეჭრა, რა სახითაც უნდა მოხდეს, საკუთრებასვე ანადგურებს. კერძო საკუთრებისადმი ასეთი დამოკიდებულება კომუნიზმს ახასიათებდა. ბასტია თავისუფლებისა და საკუთრების განცალკევებას უსაფუძვლოდ მიიჩნევს:

„მიმაჩნია, რომ თავისუფლებაში ინტეგრირებული საკუთრების უფლება, პირველ რიგში, გამოხატავს ადამიანების გათავისუფლებას, შემდეგ ადამიანთა შრომას და, ბოლოს, ადამიანების შრომის შედეგს – რაც კიდევ ერთხელ ამტკიცებს, რომ თავისუფლება და საკუთრების უფლება ერთმანეთისგან თითქმის არ განსხვავდება“.[3]

„სახელმწიფოს მხოლოდ უკვე არსებული პიროვნული უფლებების მოწესრიგების უფლება შეიძლება გააჩნდეს. ჩემთვის გაუგებარია ისეთი კოლექტიური უფლებების არსებობა, რომელთაც საფუძვლად ინდივიდუალური უფლება არ უდევთ ან არ გულისხმობენ მას.[4] ბასტია კერძო საკუთრებას აქტიურად იცავდა იმათგან, ვინც მის

[1] ფრედერიკ ბასტია, „Selected Essays on Political Economy“. გვ.: 109-110.
[2] იქვე. გვ. 111.
[3] იქვე. გვ. 210.
[4] იქვე. გვ. 211.

დამცირებას ცდილობდა. ბასტიამ იმ მწერლების ფართომასშტაბიანი კრიტიკა დაიწყო, რომლებიც მიწის იჯარის არსებობას ეწინააღმდეგებოდნენ. იგი იჯარას იმით ამართლებს, რომ მიწის მესაკუთრემ მომსახურება გასწია, რათა მიწა გამოსადეგი გაეხადა.[1]

ყველა ამ მტკიცების საფუძველზე ბასტია ამბობს, რომ „სახელმწიფო მხოლოდ ჩამოყალიბებულ საზოგადო საპოლიციო ძალას უნდა წარმოადგენდეს; არ უნდა გააჩნდეს ჩაგვრისა და ორმხრივი ძარცვის ინსტრუმენტები. პირიქით, იგი თითოეული მოქალაქისთვის სამართლიანობის დაცვის გარანტი უნდა იყოს.[2] რა თქმა უნდა, საჯარო უსაფრთხოების უზრუნველყოფა სავსე იყო საშიშროებით, რომელთა შესწავლასაც ბასტიამ საკმაოდ დიდი დრო დაუთმო. ეს საშიშროებები აზროვნების დროს დაშვებული სხვადასხვა შეცდომის გამო წარმოიშვა და ჩვენ ამ საკითხს კიდევ განვიხილავთ, სანამ პოლიტიკურ ეკონომიკაზე ამოვწურავთ საუბარს.

## 7. ბასტიას სილაბუსი ეკონომიკური შეცდომების საკითხზე

ბასტიას ესე „ის, რაც ჩანს და ის, რაც არ ჩანს“ მკაფიოდ გამოხატავს მეთოდებს, რომელსაც მწერალი საკუთარ ნაშრომებში იყენებს.[3] ანალიტიკოსისთვის მნიშვნელოვანია შეეძლოს მეყსეულ, ხილულ შედეგებთან ერთად ნაკლებად თვალსაჩინო შედეგების დანახვაც. ეს უკანასკნელი გულისხმობს ისეთ საკითხებს, როგორებიცაა უფლებათა დარღვევა, ეკონომიკური შესაძლებლობების შეკვეცა. ეს ნიშნავს პოლიტიკური საშუალებების

[1] ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური ჰარმონიები“. გვ.: 236-283.

[2] ფრედერიკ ბასტია, „Selected Essays on Political Economy“. გვ. 151.

[3] იქვე. გვ.: 1-50.

გამოყენებით ადამიანებზე ღირებულებათა თავს მოხვევას. შეცდომაა იმაზე ფიქრი, რომ ამგვარი ღირებულებები არ არსებობს.

ბასტია აღნიშნავს, რომ ეკონომიკური თავისუფლების მოწინააღმდეგეებში, რომლებიც მისი ეპოქის პოლიტიკურ დებატებში მონაწილეობდნენ, გავრცელებული იყო დამოკიდებულება, რომელიც შემდეგნაირად გამოითქმის: „ზოგადად კი მისაღებია თქვენი აზრი, მაგრამ ფეიქრების, ნავთობის მწარმოებლებისა და კიდევ სხვათა შემთხვევაში, მაინც ყველაფერი სხვაგვარადაა“. ეს იმის ტოლფასი იყო, რომ ეთქვათ: „არ არსებობს საყოველთაო პრინციპები“.[1]

ეს ფართოდ გავრცელებულ პოლიტიკურ რეცეპტს წარმოადგენდა, რომლის შედეგი კომუნისტური იდეების საძაგელი ნაზავი და გადაგვარებული კერძო საკუთრება, რომელიც პარტიული პოლიტიკის ნებას ემორჩილება. თანამედროვე სიტყვებით, ეს საყოველთაო სოციალური კეთილდღეობის ძალადობრივად უზრუნველმყოფი სახელმწიფოა, რომელიც ფრენსის ფუკუიამას საყოველთაოდ ცნობილი მტკიცებით, ისტორიის მწვერვალია, ხოლო ბასტიას აზრით კი, მხოლოდ საღი აზრის სიკვდილი.

ფატალური შეცდომის კიდევ ერთ წყაროს XXI საუკუნის საფრანგეთში გაბატონებული კლასიკური განათლება წარმოადგენდა. ამ შეცდომებთან საბრძოლველად, ბასტია, პირველ რიგში, ხუმრობით აკადემიური ხარისხების გაუქმებას გვირჩევს. ამ საკითხებმა იგი „კლასიკური სწავლების დამახინჯების“ გრძელვადიან დისკუსიაში ჩააბა. პრობლემა შემდეგში მდგომარეობდა: „ფრანგ ახალგაზრდებს იმ განზრახვით გზავნიან სკოლებში, რომ ისინი შრომისთვის, მშვიდობისა და თავისუფლებისთვის მოემზადონ, და რომ იქ მძარცველებისა და მონების ერზე

[1] ფრედერიკ ბასტია, „Selected Essays on Political Economy“. გვ. 202, ასევე ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური სოფიზმები“. გვ.: 96-98.

შთაბეჭდილებით აივსონ“. სოციალიზმი და კომუნიზმი სწორედ იმის შედეგია, რომ როგორც სახელმწიფო, ისე საეკლესიო სკოლებში, ანტიკური რომის ისტორია კრიტიკის გარეშე ისწავლება.

ე.წ. რომაული „პატრიოტიზმი“, რომელმაც აღტაცებაში მოიყვანა თანამედროვეები, ეფუძნებოდა „უცხოელების სიძულვილს, მათი ცივილიზაციების განადგურების სურვილს, ყველანაირი პროგრესის დახშობას, მსოფლიოს ცეცხლითა და მახვილით დასჯას, ტრიუმფალურ ეტლზე ქალების, ბავშვებისა და მოხუცების ბორკილებით გამობმას“. რომაული „მორალი“ რომ დღეს კვლავ გაცოცხლდეს, „პარიზის შუაგულში ადამიანები უნდა გამოჩდნენ, რომელთაც სძულთ მუშაობა და მიდრეკილნი არიან საკუთარი მოთხოვნილებების სხვათა მოტყუებით და მათზე ძალის გამოყენებით დაკმაყოფილებისკენ. ამის გარდაუვალი შედეგი მუდმივი ომია საზოგადოებასთან“.[1] ბასტიას სჯეროდა, რომ ამგვარი ადამიანების პოვნა პარიზში ძნელი სულაც არ იყო.

ადამიანი, რომელიც „საზოგადოებასთან ომის მდგომარეობაში“ იმყოფება, თავისთავად უკვე საზოგადოების შესახებ რომაულ იდეებს იზიარებს. პირველი იდეა იყო ის, რომ „საზოგადოება კონტრაქტის შედეგად წარმოშობილ, ბუნებისგან დამოუკიდელად არსებულ მდგომარეობას წარმოადგენდა“. თუმცა ეს მთლიანად სიცრუე როდი იყო ანტიკურ სამყაროში: „რომი და სპარტა ნამდვილად ადამიანთა ორ სხვადასხვა გაერთიანებას წარმოადგენდა, რომლებსაც მსგავსი, განსაზღვრული დასასრული გააჩნდათ და ეს იყო ძარცვა; ისინი არ წარმოადგენდნენ კლასიკური გაგების საზოგადოებებს, ისინი სამხედრო არმიები იყვნენ“.[2] კიდევ ერთი არასწორი კლასიკური შეხედულება, რომელიც თანამედროვეობაშიც პოპულარობას

[1] ფრედერიკ ბასტია, „Selected Essays on Political Economy“. გვ. 248

[2] იქვე. გვ. 249.

იხვეჭს, იყო ის, რომ „კანონი აყალიბებს უფლებებს“. ასე რომ, კანონის დიდი შემქმნელები – ლიკურგუსი, სოლონი, ნუმა და პლატონი (თეორიის დონეზე) – ერების ნამდვილი დამფუძნებლები გამოდიან.[1]

ბასტია რამდენიმე ფრანგ მწერალსა და სახელმწიფო მოღვაწეს განიხილავს, რომლებიც ცდილობდნენ ნაკლოვანი ანტიკური გამოცდილება სასარგებლოდ წარმოედგინათ და საფრანგეთზე მოერგოთ. მათ შორის იყვნენ ფენელონი, როლინი, მონტესკიე, რუსო, მაბლი, რობესპიერი და სენ ჟიუსტი[2]. ჩამოთვლილ მწერლებს საკუთარი დამსახურებები გააჩნიათ, მაგრამ პოლიტიკური დოქტრინის თანამედროვე საზოგადოებაზე მორგება მათ დამსახურებებში ნამდვილად არ შედის. სამწუხაროა, რომ მცდარმა რომაულმა მოდელმა ისეთ იურისტზეც მოახდინა გავლენა, როგორიც ვატელია.

რუსოს მიერ განახლებული კლასიკური სწავლება კიდევ უფრო საზიანო გახდა. რუსო „თავისუფლებას და საკუთრებას შორის ანტითეზისს“ აყალიბებს. მისი მტკიცებით, მხოლოდ თავისუფლებაა ბუნებრივი, საკუთრება კი, პირობითი და ხელოვნური წარმონაქმნია, რომელიც დაუსრულებელ საკანონმდებლო თავის ტკივილს წარმოადგენს „მუშაობის უფლებასთან, სუსტი დახმარების უფლებასა და პროგრესულ საშემოსავლო გადასახადთან ერთად“.[3]

ბასტია განმარტავს, რომ მირაბოსა და რუსოს მიერ საკუთრების ყველაზე ჭეშმარიტი მნიშვნელობის საკანონმდებლო ხელისუფლებისთვის დათმობამ დაუსრულებელი დისკუსია წარმოშვა. „თუ კანონს, რომელიც ქმნის და განალაგებს საკუთრებას, შეუძლია ერთი ნაბიჯით წინ წაიწიოს თანასწორობისკენ, მაშინ რატომ არ შეუძლია

[1] ფრედერიკ ბასტია, „Selected Essays on Political Economy“. გვ. 248.

[2] იქვე. გვ.: 252-264

[3] იქვე. გვ. 268.

ორი ნაბიჯით დაწინაურდეს? ან რატომ არ შეიძლება მიაღწიოს აბსოლუტურ თანასწორობას?.[1]

მართლაც, რატომაც არ შეიძლება მოხდეს ეს? ამ შემთხვევაში სენ ჟიუსტი აჭარბებს რობესპიერს, ხოლო ბაბეფი თავად სენ ჟიუსტს აღემატება. შესაძლოა პლატონის მილიტარიზებული კომუნიზმიც ბევრად არ ჩამოგვრჩენოდა?

კლასიკური „რესპუბლიკანიზმის" მანია საფრანგეთის რევოლუციის დროს ისე გამძაფრდა, რომ სენ ჟიუსტს შეეძლო დაეწერა: „რესპუბლიკური მთავრობა თუ ტერორს არ ეფუძნება, მაშინ იგი აუცილებლად ღირსებაზეა დაფუძნებული." და კიდევ: „ვაჭრობით დაავადებული ადამიანი ნამდვილი მოქალაქე ხდება. ადამიანის ხელები მხოლოდ იმიტომ შეიქმნა, რომ მიწა დაამუშაოს და საომარი იარაღი ატაროს".[2] ეს ძალიან ბევრია კომპლექსური სოციალური წესრიგისთვის, რომელიც კერძო საკუთრებასა და გაცვლას ეფუძნება! რომაული იდეალი უტოლდებოდა სხვადასხვა სახის სოციალიზმის საპატიო პრივილეგიას. ჩვენ ამ საკითხებს უფრო ქვემოთ, სოციალური დაგეგმვის გარჩევისას დავუბრუნდებით.

ბასტია თავის შემოქმედებაში შედარებით ნაკლებად საზიანო ინტელექტუალურ შეცდომებსაც ეხება. ეს არასწორმა აზროვნებამ ან დაინტერესებული ჯგუფების უბრალოდ განსაკუთრებულმა შუამდგომლობამ გამოიწვია. აქ ვხვდებით უაზროდ წარმოშობილ მეტაფორებს, რომლებსაც პროტექციონისტები იყენებენ უცხოური საქონლის ბაზარზე დიდი რაოდენობით შემოსვლის აღსანიშნავად, ესენია „წარღვნა" ან „დაპყრობა".[3]

ბასტიამ ამ მეორეხარისხოვანი შეცდომების წინააღმდეგ გაილაშქრა ისეთ ესეებში, როგორიც იყო მე-

[1] ფრედერიკ ბასტია, „Selected Essays on Political Economy". გვ. 269.

[2] იქვე. გვ. 270.

[3] ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური სოფიზმები". გვ.: 116-119.

სანთლეების პეტიცია მზის უსამართლო კონკურენციის წინააღმდეგ.[1] ბასტია სხვა კლასიკურად ქცეულ ნაშრომში სანაოსნო მდინარეების გამოყენების წინააღმდეგ „გამოდის“, პროტექციონისტური მსჯელობის პასუხად, რომლის მიხედვითაც, ვაჭრობა საზოგადოებას აღარიბებს.[2] ბასტიას საუკეთესო პასუხი კი იმ მოსაზრებას ეხება, რომელიც სარკინიგზო ლიანდაგებზე წყვეტების აუცილებლობას ადგილობრივი საწყობების შექმნისა და ტვირთების გადაზიდვის გაზრდით ასაბუთებს. მაშინ, მისი აზრით, საუკეთესო რკინიგზა „ნეგატიური რკინიგზა“ იქნება, რომელიც ერთი მთლიანი წყვეტილი მონაკვეთისგან შედგება.

## 8. ძარცვის თეორია და პრაქტიკა

ბასტიამ კარგად იცოდა, რომ საჯარო პოლიტიკა მისატევებელ ინტელექტუალურ შეცდომებზე უფრო, მთავრობის მიერ მიზანმიმართულ დარღვევებს ეყრდნობა, რაც პრივილეგიების შესაქმნელად პროტექციონიზმის დამკვიდრებას გულისხმობს. იგი ბევრს წერდა „მიტაცებაზე“, რომლისთვისაც „ძარცვა“ შესაფერისი თარგმანია. აზრს, რომ პოლიტიკურ ცხოვრებაში ძარცვას ცენტრალური ადგილი ეკავა, ბასტია და ჩაურევლობის პოლიტიკის მომხრე ფრანგი ლიბერალები ერთსულოვნად იზიარებდნენ. ბასტიას მიერ ამ ცნების გამოყენება მრავლისმეტყველი იყო.

მტკიცებებს, რომ ძარცვა იშვიათი მოვლენაა და ერთ ადგილასაა ლოკალიზებული, ბასტია პასუხობდა: „ადამიანი როგორ დადებითად და ოპტიმისტურადაც უნდა იყოს განწყობილი, იძულებულია აღიაროს, რომ ძარცვა

---

[1] ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური სოფიზმები“. გვ.: 56-60.

[2] იქვე. გვ.: 92-93.

მსოფლიოში დიდი მასშტაბებით ხდება და იგი ხალხის საქმიანობის უდიდეს ნაწილს წარმოადგენს ნებისმიერი სოციალური მეცნიერებისთვის – მით უმეტეს, პოლიტიკური ეკონომიკისთვის – შეუძლებელია ამ ფაქტის უგულებელყოფა“.[1] იქ, სადაც ძარცვამ ღრმად გაიდგა ფესვები, აღმოცენდა „სისტემა, რომელმაც დააკანონა ძარცვა და შექმნა ზნეობრივი კოდექსი, რომელიც ხოტბას ასხამდა ძარცვას.[2] აქ შეიძლება ვინმემ შენიშნოს ცნობილი საბაზო სუპერსტრუქტურული პრობლემის არამარქსისტული ფორმულირება.

ძარცვის უმთავრეს ფორმებს წარმოადგენდა ომი, მონობა, თეოკრატია და მონოპოლია. მონოპოლიის არსებობამ გაანადგურა „მომსახურებათა ნებაყოფლობითი გაცვლა“.[3]

ყოველდღიური ქურდობა ყველგან სასჯელს ითვალისწინებდა, მაგრამ მებრძოლის მიერ ჩადენილ ქურდობას ეთიკა არ კიცხავდა და ხოტბასაც ასხამდა. ძარცვა ქვეყნის სახელია, რომელმაც დაიმსახურა „პატივისცემა, დიდება და აღიარება“. მართალია, ზოგ ქვეყანაში მცირე პროტესტიც წამოჭრილა იმ ხალხისგან, ვისაც ძარცვავდნენ, მაგრამ ამას დიდი გავლენა არასდროს ჰქონია.[4]

ძარცვა „მალთუსის კანონის“ თავისებურ ახსნას ემყარებოდა: „მას გააჩნია მიდრეკილება, გაფართოვდეს მისივე არსებობის საშუალებებთან შედარებით და გასცდეს მათ ფარგლებს. ეს საშუალებები კი, არც მეტი არც ნაკლები, ადამიანთა ქონებაა“. სახელმწიფო, რომელიც მის ბუნებრივ მისწრაფებებს მიჰყვება, გზადაგზა ანადგურებს კერძო მეწარმეობას, სიმდიდრეს, ბედნიერე-

[1] ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური სოფიზმები“. გვ.: 116-119.

[2] იქვე. გვ. 130.

[3] იქვე. გვ. 132.

[4] იქვე. გვ. 133.

ბას, დამოუკიდებლობასა და პიროვნულ ღირსებას“.[1] ზოგიერთ ერში ადამიანები „თავს დაკარგულადაც კი ჩათვლიან თუ თითოეული ნაბიჯის გადადგმისას ვინმე არ მართავთ“.[2] გასაკვირი არცაა, რომ ასეთმა ერებმა შედეგად სახელმწიფოს შეუზღუდავი ძალაუფლება მიიღეს, რამაც, თავისთავად, პოლიტიკური არასტაბილურობა გამოიწვია.

ძარცვის პროცესის სიღრმისეული ასახვის შედეგად, ბასტიამ სახელმწიფოს ცნობილი განმარტება ჩამოაყალიბა: სახელმწიფო – ეს არის დიდი წარმოსახვითი ერთობა, რომლის გამოყენებითაც ადამიანები ერთმანეთის ხარჯზე ცხოვრებას ცდილობენ“.[3] „სახელმწიფოს პერსონიფიკაციის“ ზრდადი ტენდენცია მუდმივად წარმოშობდა ბევრ უბედურებასა და... რევოლუციებს.[4] სოციალ-დემოკრატიული პარტიის 1848 წლის საარჩევნო პროგრამა, რომელიც გულისხმობდა, რომ „სახელმწიფომ მოქალაქეებისთვის უნდა გააკეთოს ბევრი და სანაცვლოდ მათგან მიიღოს მცირე“, მაშინდელ პრობლემას კარგად ასახავდა.[5]

როცა საჯაროდ მსჯელობენ ასეთ სახელმწიფოზე, პოლიტიკოსები ასახელებენ მრავალ დადებითი ხასიათის ქმედებას, რაც, მათი აზრით, სახელმწიფომ უნდა აკეთოს: შრომისა და მუშათა ორგანიზება, ეგოიზმის ამოძირკვა, კაპიტალის ქედმაღლობისა და მედიდურობის ჩახშობა. ნაკელსა და ქათმის კვერცხზე ექსპერიმენტების ჩატარება; ქალაქგარეთ რაიონების რკინიგზის ლიანდაგებით დაკვალვა; ნარგავების მორწყვა; მთებზე ტყის გაშენება; ფერმების ჩამოყალიბება; ჰარმონიული სახელოსნოების

---

[1] ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური სოფიზმები“. გვ. 141.

[2] იქვე. გვ. 143.

[3] ფრედერიკ ბასტია, „Selected Essays on Political Economy“. გვ. 114.

[4] იქვე. გვ. 146.

[5] იქვე. გვ. 149.

ხელშეწყობა; ალჟირის დაპყრობა; ბავშვების გამოკვება; ახალგაზრდების განათლებაზე ზრუნვა; ასაკოვნებისთვის ცხოვრების შემსუბუქება; ქალაქის მოსახლეობის სოფელში გაგზავნა; ყველანაირი მრეწველობის მიერ მიღებული მოგების გათანაბრება; ფულის სარგებლის გარეშე გასესხება და თანაც მათზე, ვინც ამას მოისურვებს. მან ასევე უნდა გაათავისუფლოს იტალია, პოლონეთი და უნგრეთი. გააუმჯობესოს საჯირითო ცხენების ჯიში. წაახალისოს ხელოვნება; ავარჯიშოს მუსიკოსები და მოცეკვავეები; გაამკაცროს ვაჭრობა და, ამავდროულად, შექმნას სავაჭრო ფლოტი.[1]

პოლიტიკური ძარცვის მრავალი ფორმა არსებობდა: „პირველ ყოვლისა, ჩვენ ყველა სახის ლიცენზია გაგვაჩნია. ვერავინ გახდება დამცველი, ექიმი, მასწავლებელი, კომისიონერი, ბროკერი, სამთავრობო ფასიანი ქაღალდებით მოვაჭრე, შუამავალი, ადვოკატი, ფარმაცევტი, მჭედელი, ყასაბი ან მცხობელი თუ კანონიერ შეზღუდვებს არ დაემორჩილება“.[2] ლიცენზიების დაწესების შედეგი კი იყო (და არის კიდეც) ნაკლები კონკურენცია და მაღალი ფასები.

ბასტია განაგრძნობს: „შემდეგ მოდის ტარიფების შემოღების მეშვეობით ხელოვნური ფასის დაწესების მცდელობა“. ეს აშკარად მომსახურებების ტოლფასიანობის განადგურებისკენ არის მიმართული. „შემდეგი ეტაპია დაბეგვრა. იგი ძალზე პოპულარული არსებობის საშუალება გახდა“.

საჯარო სამსახურში დასაქმების რიცხვი მუდმივად იმიტომ იზრდება, რომ ადამიანებს სურთ, მათი მოთხოვნილებები დააკმაყოფილოს „ფიქციურმა წარმონაქმნმა, სახელმწიფომ, რომელიც ხელფასიანი ბიუროკრატების ნაკრებს წარმოადგენს“.[3]

---

[1] ფრედერიკ ბასტია, „Selected Essays on Political Economy“. გვ.: 140-141.

[2] იქვე. გვ. 181.

[3] იქვე. გვ. 182.

პროტექციონიზმი, გარდა იმისა, რომ ძარცვის მნიშვნელოვან ფორმას წარმოადგენდა, გაცვლის სისტემაში სახელმწიფოს მიერ ჩარევის პრეცედენტსაც აყალიბებდა; იგი ხელს უწყობდა უფრო მეტად რადიკალურ პროგრამებსაც: „პროტექციონიზმი კომუნიზმის წინამორბედი იყო; ...იგი მისი პირველი მანიფესტაციაა[1]. პროტექციონისტები მხოლოდ მაშინ აღელდნენ, როცა „მათი კერძო საკუთრების გაზიარების საკითხიც“ დადგა დღის წესრიგში; სწორედ ამიტომ, მათ მესაკუთრეთა დამცველი წიგნების გამოცემა დაიწყეს.[2]

მერკანტილურ შეცდომებზე შენებით სურდათ პროტექციონისტებს იმპორტის დაბლოკვა და ექსპორტის ხელშეწყობა. ამგვარად, „პროტექციონისტური და კოლონიური სისტემები ერთი და იმავე თეორიის ორ გამოხატულებად შეიძლება ჩაითვალოს. შენი ქვეყნის მოქალაქეებმა არ შეიძინონ საქონელი უცხოელებისგან და, ამავდროულად, აიძულო უცხოელები შენი მოქალაქეებისგან იყიდოს პროდუქცია, უბრალოდ, ერთი და იმავე პრინციპის ორი სხვადასხვა შედეგია. თუ ეს დოქტრინა სწორია, მაშინ: „ზოგადად კეთილდღეობა მონოპოლიებზე, ანუ საშინაო ძარცვასა და დაპყრობაზე, ანუ საგარეო ძარცვაზე ყოფილა დამოკიდებული.[3] საშინაო კორპორატიზმსა და შორეულ იმპერიას შორის კავშირი ასე ახლოს არასდროს ყოფილა.

ამერიკის შეერთებული შტატები იმიტომ განვითარდა, რომ იქ სახელმწიფოს მიერ შედარებით დაბალი ხარისხის ძარცვას ჰქონდა ადგილი. მაგრამ იქაც კი, ადამიანურ ბედნიერებას ძარცვის ორი ინსტიტუტი ემუქრებოდა: მონობა და ტარიფები. ამ „ორ კანონიერ სასჯელს, რომელიც ძველი სამყაროს სამწუხარო მემკვიდრეობას წარ-

---

[1] ფრედერიკ ბასტია, „Selected Essays on Political Economy“. გვ. 114.

[2] ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური სოფიზმები“. გვ. :116-119.

[3] იქვე. გვ. 87.

მოადგენდა“, შეიძლება იმ დროს შეერთებული შტატების ნგრევა გამოეწვია.[1] „გაბატონებული ილუზია, რომ ერთმანეთის ხარჯზე ყველა კლასის გამდიდრებაა შესაძლებელი“, სწრაფად მიიყვანდა კაცობრიობას იქამდე, რომ „ძარცვა უნივერსალური გახდებოდა მისი ორგანიზების საბაბით“.[2] ძარცვის სამი შესაძლო გზა არსებობდა: „ნაწილობრივი ძარცვა“, რომელიც შეზღუდულ ხმის მიცემის უფლებასთან იყო დაკავშირებული; „უნივერსალური ძარცვა, რომელიც უნივერსალურ ხმის მიცემის უფლებას ერთვოდა და „ძარცვის არარსებობა“: ლიბერალური იდეა, რომელიც „დღესაც არ არის ნათლად წარმოდგენილი.[3]

მიუხედავად იმისა, რომ ეს ეკონომიკურად შეუძლებელი იყო, ფრანგი ხალხი დაჟინებით მიიჩნევდა, რომ „ხედავდა თუ როგორ იზრდებოდა სიმდიდრე მოსახლეობის მიერ ერთმანეთის გაქურდვის ხარჯზე“.[4] ამგვარ პირობებში, რევოლუციაც კი ვერ იხსნიდა საფრანგეთს ასეთი მძიმე სახელმწიფო ძარცვისგან. ნებისმიერი წინასწარ გააზრებული რევოლუცია, შემდგომ სახელმწიფოს კიდევ უფრო გაფართოებას იწვევს.[5]

ბასტია იმასაც აღნიშნავს, რომ ზოგიერთმა შეიძლება გამოთქვას მოსაზრება, რადგან მძარცველმა კლასმა სადმე უნდა დახარჯოს მოხვეჭილი, ამისთვის იგი „მის მიერ გაძარცვული კლასების მხრიდან დიდი რაოდენობით მომსახურებას საჭიროებს.[6] ამას კი შეუძლია წარმოქმნას დასაქმება და ზოგადი სოციალური სარგებელი. ზედმეტია იმის თქმა, რომ ბასტიას არც კი უფიქრია ამ პროტოქეინზიანური მულტიპლიკატორის ეფექტზე (ჩვენ

[1] ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური სოფიზმები“. გვ.: 59-60.
[2] იქვე. გვ. 61.
[3] იქვე. გვ. 63.
[4] იქვე. გვ. 195.
[5] ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური ჰარმონიები“. გვ. 453.
[6] იქვე. გვ. 464.

ამას ალბათ ისტორიის ლოქჰიდისეული თეორია უნდა ვუწოდოთ).

ბასტია აღნიშნავს, რომ ადამიანს „არსებობის საშუალებების დაცვა ორი გზით შეუძლიათ: ან უნდა შექმნას ისინი, ან მოიპაროს".[1] სწორედ ფრანც ოპენჰაიმერის ცენტრალური თეზისი იყო ეს და სწორედ ეს წარმოადგენდა მიზეზს თუ რატომ მიიჩნევდა იგი ბასტიას თავის წინამორბედად. იმის გასაგებად, თუ სხვადასხვა საზოგადოებაში რომელი გადაწონის – წარმოება თუ ძარცვა, ჯერ ამ საზოგადოებათა შორის არსებული განსხვავებები უნდა ვიპოვოთ. მაგალითად, ჰერბერტ სპენსერის მიერ შემოთავაზებული ტერმინები რომ გამოვიყენოთ, „ინდუსტრიულ" და „სამხედრო" საზოგადოებებს შორის განსხვავება დიდი იყო.

რა თქმა უნდა, მძარცველებმა ზოგიერთი რამის წარმოებაც უნდა დაუშვან. „ძარცვა" წარმოებასაც ითვალისწინებს. იმის მაგივრად, რომ კაცობრიობის სარგებლიანობა გაზარდოს, იგი ამცირებს მას და მეტიც, დოვლათსაც უნაწილებს მათ, ვისაც ეს არ დაუმსახურებია.[2] მძარცველებსაც გააჩნიათ დანახარჯები და დანაკარგები. მათ კარგად უნდა დაამუშაონ ძალის გამოყენება და სიცრუე. მაგრამ მათი წარმატება იმ წერტილამდე განიცდის წინსვლას, სანამ ეხმარებიან წარმოებას, რომელსაც სხვები ვერ ართმევენ თავს.

ძარცვა ყველგანაა გავრცელებული. ბასტია აღნიშნავს, რომ დედამიწის სხვადასხვა ნაწილში, ერთსა და იმავე მიწაზე სხვადასხვა დროს სხვადასხვა ადამიანები ცხოვრობდნენ. თანამედროვე პირობებში ომი, ძარცვის უმაღლესი ფორმა მძიმე ტვირთია მომავალი თაობებისთვის, რომელიც მათ გაზრდილ საჯარო, ანუ სახელმწიფო ვალს

[1] ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური ჰარმონიები". გვ.ჯ 479.
[2] იქვე. 480.

ახვედრებს.[1] თუმცა იქ იყო ერთი რამ, რაც ზოგად ორგანიზებულ ძარცვაზე კიდევ უფრო უარესს გულისხმობდა. ეს იყო იძულებითი „თანადგომა“: მსოფლიოს გამაუმჯობესებელთა და სოციალურ დამგეგმარებელთა სამოქმედო გეგმა.

## 9. სოციალურ დამგეგმარებელთა საშინელი სამყარო

თვითმარქვია სოციალურ დამგეგმარებელთა სამოქმედო გეგმა იმ მცდარი შეხედულებების ნაკრებს მოიცავდა, რომლებიც ანტიკური სამყაროდან იღებდა სათავეს. რუსომ და მისმა თანამედროვე მოაზროვნეებმა ისინი კვლავ წინა პლანზე წამოსწიეს. საბედნიეროდ, „სოციალური დამგეგმარებლები“ საკუთარი ექსპერიმენტების დროს ადამიანურ ფაქტორს ვერ გამორიცხავდნენ. „თვით რუსეთშიც, სპარსეთსა და თათრეთშიც ადამიანებს გარკვეული მნიშვნელობა მაინც ენიჭებოდათ. თუ რუსეთის ხელმწიფე მოინდომებდა საგნებისთვის მორალური და ფიზიკური ბუნება შეეცვალა“, ის უდავოდ დაკარგავდა ტახტს.[2] ბასტიას, სამწუხაროდ, მაშინ არ შეეძლო სტალინისა და მაოს იდეალისტური კარიერის წინასწარ განჭვრეტა.

იდეა, რომ ადამიანებისა და საზოგადოებების ფუნდამენტური ცვლა შესაძლებელიც იყო და სასურველიც, რუსოს მტკიცებიდან აღმოცენდა, რომლის მიხედვითაც საზოგადოება მხოლოდ პირობით ერთეულს წარმოადგენდა. ბასტიას აზრით, რუსოს სოციალური კონტრაქტი იმის „საჩვენებლად“ გამოდგებოდა, თუ რა მახასიათებლები გააჩნდა ხელოვნურ სოციალურ წესრიგს. მათ უმთავრეს იდეას წარმოადგენდა ის, რომ საზოგადოება ბუნებას

[1] ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური ჰარმონიები“. გვ. 514.
[2] იქვე. გვ.: 9-10.

ეწინააღმდეგებოდა; მათ სურდათ ისეთი გამოგონებების შექმნა, რომელსაც მთელი კაცობრიობა დაემორჩილებოდა; ხელოვნური სოციალური წესრიგის შემთხვევაში იკარგებოდა ფაქტის აღქმა, რომ კაცობრიობას მამოძრავებელი ძალა თავისთავადაც გააჩნდა; იგი ადამიანებს ყველაზე საბაზისო ნედლეულად მიიჩნევდა და სისტემა მართავდა მათ მოძრაობას, სურვილებს, გრძნობასა თუ სიცოცხლეს; იგი ზოგ ადამიანს ადამიანურ რასაზე მაღლა აყენებდა – ეს არის საზოგადოდ მიღებული პრაქტიკა, რომელსაც სოციალური დამგეგმარებლები იყენებენ. მართალია, გეგმები განსხვავდება, მაგრამ ყველა დამგეგმავი ერთნაირია".[1]

პოლიტიკური ეკონომიკისგან განსხვავებით, რომელმაც იცის, რომ „საზოგადოება წმინდა წყლის ასოციაციაა... და გაუმჯობესების უნარი გააჩნია, ისევე, როგორც ადამიანი აუმჯობესებს საკუთარ თავს, დამგეგმავების „მცდარი მეცნიერება არ შეისწავლის მიზეზშედეგობრივ კავშირებს... იგი არ იკვლევს მოქმედებათა შედეგად წარმოშობილ კარგ და ცუდ შედეგებს და საზოგადოების მამოძრაველ ძალას უტოვებს იმის საშუალებას, რათა ამ უკანასკნელმა შეარჩიოს კურსი, რომელსაც მერე ადამიანები მიჰყვებიან".[2]

„დამგეგმარებლებს ბუნებრივი საზოგადოების მაგივრად ადამიანის გონების პროდუქტი, ხელოვნურად შექმნილი საზოგადოება სურთ.[3]

სოციალიზმი ანტიკური და თანამედროვე შეცდომების დაშიფვრად უნდა წარმოვიდგინოთ: „სოციალიზმი, ანტიკური პოლიტიკური ფილოსოფიის მსგავსად, რომლის საფუძველზეც იგი წარმოიშვა, მთავრობასა და საზოგადოებას ერთმანეთში ურევს. სწორედ ამიტომაა, როცა

[1] ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური ჰარმონიები". გვ. 17.

[2] იქვე. გვ.: 17, 425.

[3] იქვე. გვ. 526.

ჩვენ არ გვსურს, რომ მთავრობამ რამე გააკეთოს, სოციალისტები ასკვნიან, რომ ეს რაღაც საერთოდ არ გვინდა გაკეთდეს. ჩვენ ვეწინააღმდეგებით საჯარო განათლებას, ამგვარად ვეწინააღმდეგებით ყველა სახის განათლებას. ჩვენ უარვყოფთ სახელმწიფო რელიგიის არსებობას, ამიტომ ჩვენ არც ერთი რელიგიისა არ გვწამს... ეს იმას ჰგავს, ჭამის სურვილის არქონა რომ დაგვაბრალონ, რადგან სახელმწიფოს მიერ მარცვლეული კულტურების გადამუშავებას ვეწინააღმდეგებით“.[1]

რუსოსა და რობესპიერის მიერ „რომაული“ წარმოდგენის გაზიარება, რომლის მიხედვითაც თავისუფლება ბუნებრივი იყო, მაგრამ საკუთრება პირობით ერთეულს წარმოადგენდა, „უტოპისტების გასაქანს უკიდეგანო სივრცეს სთავაზობდა“ და კიდევ უარესი, ეს ამ მეოცნებეებში ძალაუფლების წყურვილს ზრდიდა“.[2] ამგვარი იყო სოციალური წყობის საშიშროება, მას განზრახული ჰქონდა, ანტიკური სპარტული ან რომაული იდეალი თანამედროვეობის შესაბამისად გადაეკეთებინა ან ჩასწვდომოდა ეგალიტარიანიზმის უტოპიურ ფორმას.

## 10. დასკვნა: ინტელექტის პესიმიზმი, ნების ოპტიმიზმი?

XX-XXI საუკუნეების ეტატიზმი ნამდვილად დააფრთხობდა ბასტიას, თუმცა, აუცილებელი არ იყო, გაეოცებინა იგი. ძარცვისა და სოციალური კეთილდღეობის ნაზავი პოლიტიკურად დაუმარცხებელია, მოკლევადიან პერსპექტივაში მაინც. მიუხედავად იმისა, რომ ბასტიას შეიძლება, ადვილად ვერ განეჭვრიტა თანამედროვე ეტატიზმის სამოქალაქო საზოგადოებაში შეჭრის აშკარა

---

[1] ფრედერიკ ბასტია, „Selected Essays on Political Economy“. გვ. 68.
[2] იქვე. გვ. 104.

მასშტაბი, მან მაინც ეტატიზმის სინდრომის შედეგის საინტერესო ანალიზი შემოგვთავაზა.

ბასტია წერს: „საკმარისია ერთხელ მაინც მოხდეს ძალაუფლების ბოროტად გამოყენება და უკვე ჩნდება ვარაუდი, რომ ის განუსაზღვრელი ვადით გაგრძელდება; და რადგან უფრო და უფრო მეტი ადამიანია მასზე, როგორც საარსებო წყაროზე, დამოკიდებული, მათზე კი სხვა ადამიანები არიან დამოკიდებული, ამიტომ იგება სუპერსტრუქტურა, რომელიც მალე უზარმაზარ ციხესიმაგრედ გადაიქცევა“.

ძალაუფლების ბოროტად გამოყენების პრაქტიკის აღმოფხვრისთვის საჭირო რეფორმის გატარება პოლიტიკურად რთული იყო: „როგორც კი მის განადგურებას მოინდომებ, ყველა პროტესტს გამოთქვამს. მინდა, თქვენი ყურადღება მივაპყრო შემდეგ გარემოებას. ერთი შეხედვით ის, ვინც პროტესტს გამოთქვამს, თითქოს უფლებამოსილიცაა, რადგან რეფორმის თანმხლები არეულობის წარმოდგენა გაცილებით იოლია, ვიდრე რეფორმის შემდგომი წესრიგისა“.[1]

ეტიენ დე ლა ბოეტიეს მიერ შექმნილი ტირანის პორტრეტის მსგავსად, რომელიც სულ უფრო და უფრო მეტ მეგობარსა და მოკავშირეს იძენს, თანამედროვე სახელმწიფოსაც ჰყავს კლიენტები, რომლებიც მობილიზდებიან დესტატიზმის გამოვლინების თავიდან აცილების მიზნით.

ბასტია წერს: „ბოროტად გამოყენების მომხრეებს კონკრეტული ფაქტების მოყვანა შეუძლიათ; მათ შესწევთ ძალა, დაასახელონ კონკრეტული პიროვნებები, ისევე, როგორც მათი მომხრეები და თანამშრომლები, რომლებსაც ეს რეფორმა თუ დააზარალებს – ამ დროს კი თავად რეფორმის გამტარებელს, რომელიც ყველას თვალში თაღლითია, შეუძლია მხოლოდ იმ საზოგადო დოვლათზე მიუთითოს, რომელიც თანდათანობით მიმოიფანტება მა-

[1] ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური სოფიზმები“. გვ. 176.

საში. ამას კი, ცხადია, მნიშვნელოვანი შედეგის მოტანა არ შეუძლია“.[1]

სახელმწიფოს მიერ შემოთავაზებული საზოგადოებრივი კეთილდღეობის ზრდა საზოგადოების დემორალიზაციას იწვევს. „მაგალითად, გლეხი, რომელიც გვიან დაქორწინდა იმისთვის, რომ მრავალშვილიანობისთვის აერიდებინა თავი, ახლა იძულებულია, სხვების შთამომავლებს მოუაროს. ის ადამიანი კი, რომელიც მუდამ თავშეკავებულად ცხოვრობდა, ახლა გადასახადებს ნაძირლების სარჩენად იხდის. რელიგიური თვალსაზრისით, მისი თავშეკავება გამართლებულია, მაგრამ ადამიანურად რომ ვთქვათ, ასეთმა პირმა საკუთარ თავთან უნდა აღიაროს, რომ უბრალოდ, სულელია...“.[2]

სახელმწიფოს მიერ მიცემული მორალური შანსით, ძველი მორალური კოდექსით, სავარაუდოდ, მომავალი თაობები აღარ იხელმძღვანელებენ. რუსო ამ გზას უძღვებოდა. ბასტია მოგვითხრობს იმას, რასაც რუსო აცხადებდა: „ჩემი შვილების საჯარო განათლების ამარა მიტოვებით (რაც, ფაქტობრივად, დაობლებაა) ჩემს თავს პლატონის რესპუბლიკის წევრად მივიჩნევ“. ამასთანავე, მან შესაძლოა მიანიშნა ნიშანდობლივი შეუთავსებლობა პლატონის სოციალურ მილიტარისტულ სისტემაში .[3]

ჩარევა საზოგადოებრივი და პირადი ეთიკის ნგრევას გამოიწვევს. თუმცა, ვიღაცას შესაძლებელია წარმოუდგენლად მოეჩვენოს, „რომ მთელი ერი თანხმდებოდეს სიმდიდრის ისეთი სახის ზრდაზე, როცა მოქალაქეები ერთმანეთს პარავენ“. „ეს შეხედულება საფრანგეთში მთლიანად გავითავისეთ და მუდმივად ვხვეწთ და ვაუმჯობესებთ ურთიერთძარცვის მეთოდებს, რომლებიც ცნობილია

[1] ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური სოფიზმები“. გვ. 176.
[2] ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური ჰარმონიები“. გვ. 509.
[3] ფრედერიკ ბასტია, „Selected Essays on Political Economy“. გვ.: 264, 217.

სუბსიდიებისა და დამცავი ტარიფების სახელით".[1]

ბასტია პასუხობს კითხვას, თუ როგორ შეიძლება თავისუფლების დამცველებმა განაგრძონ ბრძოლა ეკონომიკურად დამანგრეველი და სოციალურად დემორალიზებული სტატიზმის წინააღმდეგ. პირველ რიგში, ისინი უნდა ჩაუღრმავდნენ მორალისა და პოლიტიკური ეკონომიკის საწყისებს. ცნობილი პოლიტიკური კლიშე, რომ „არ არსებობს აბსოლუტური პრინციპები", ტოლფასია განცხადებისა: „მე არ ვიცი, რომელია მართალი და რომელია მცდარი; წარმოდგენა არა მაქვს, რომელი მართავს – სიკეთე თუ ბოროტება. და თავს ასეთი შეკითხვებით არ ვიწუხებ. თითოეული კანონის უშუალო გავლენა ჩემს კეთილდღეობაზე გახლავთ ის ერთადერთი პრინციპი, რომელსაც მე ვაღიარებ".[2] ხოლო რაც შეეხება საზოგადოებრივი წყობის პრინციპული დაცვის შინაარსს, რომელიც თავისუფალი გაცვლისა და კერძო საკუთრების არსებობას ემყარება, ბასტია ირჩევს ორი ეთიკური სისტემის კვლავ გაერთიანებას, რომლებიც ერთმანეთისგან დაშორიშორებისკენ იყვნენ მიდრეკილნი. პირველი გახლავთ რელიგიური ეთიკა, რომელიც აღმატებულ საკითხებს მოიცავდა; მეორე კი – უტილიტარისტული ან ეკონომიკური ეთიკა, რომელიც პოლიტიკური ეკონომიკის დასკვნების შედეგად არსებობდა.[3] „ეთიკის ეს ორი სისტემა მუდმივი ურთიერთბრალდებების ნაცვლად შეთანხმებულად უნდა მუშაობდეს, რათა ორივე მხარემ შეთანხმებულად შეძლოს ბოროტების აღმოფხვრა".[4]

აქ ბასტია მიმართავს და, ჩემი აზრით, წყვეტს კიდეც, ერთი მხრივ, უფლებაზე დამყარებულ, ხოლო მეორე მხრივ, მიზეზ-შედეგობრიობაზე დაფუძნებულ გააზრე-

---

[1] ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური სოფიზმები". გვ. 195.

[2] იქვე. გვ. 104.

[3] იქვე. გვ. 150.

[4] იქვე. გვ. 153.

ბას შორის არსებული არჩევანის უმძიმეს პრობლემას. ამ პრობლემაზე ლიბერტარიანულ წრეებში მოგვიანებით ბევრს კამათობდნენ. პასაჟში, რომელიც შეიძლება კარგად დაუპირისპირდეს თანამედროვე კონსერვატორებს, რომლებიც მორალურ დაკნინებას ბაზრის არსებობას მიაწერენ, ბასტია ამბობს: „ეს არ არის ის საზოგადოება, რომელიც, მიუხედავად იმისა, რომ სულაც არაა უმანკო, კარგად რეგულირდება ეთიკის ეკონომიკური სისტემის მიერ (რომელშიც მხოლოდ პოლიტიკური ეკონომიკის ცოდნას ვგულისხმობ) და რელიგიური მორალის განვითარების შესაძლებლობებს იძლევა?“.[1]

ბასტიასთვის მნიშვნელოვან მორალურ სწავლებასა და ეკონომიკურ მეცნიერებებს შორის გადაულახავი კონფლიქტი არ არსებობდა. მისი სისტემა ითვალისწინებდა თეიზმს, თავისუფალ ნებას, ბუნებით სამართალს და ნებაყოფლობით სოციალურ ქმედებებს. თავისუფალ ნებაზე ბასტია წერდა, რომ მისი არსებობა ისედაც აშკარა იყო და არ საჭიროებდა (თუნდაც მის მიერ) დამტკიცებას. იგივე ეხება თეიზმს, სადაც მან, სხვა ეკონომისტებისგან განსხვავებით, უფრო მტკიცე დასაყრდენი იპოვა. შედეგად, იგი ამბობდა: „ჩვენ ნაკლებად გვწამს ღმერთის, ვხედავთ, რომ ბუნებით სამართალს მხოლოდ კატასტროფამდე მივყავართ, მიუხედავად ამისა, მაინც მოვუწოდებთ: *Laissez faire*![2] ეს იმიტომ, რომ კიდევ უფრო ნაკლები რწმენა გვაქვს საკუთარი თავისადმი, და ვაღიარებთ, რომ ნებისმიერი ადამიანური მცდელობა, შეაჩეროს კანონების მოქმედება, უბრალოდ, კიდევ უფრო აახლოებს კატასტროფის დღეს“.[3]

---

[1] ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური სოფიზმები“.გვ.154.

[2] Laissez faire (ფრანგ.) – ჩაურევლობის პრინციპი. ეკონომიკური დოქტრინა, რომელიც გულისხმობს, რომ სახელმწიფო ჩარევა ეკონომიკაში მინიმალური უნდა იყოს.

[3] ფრედერიკ ბასტია, „ეკონომიკური ჰარმონიები“. გვ. 187.

თავისუფალი საზოგადოების ასეთი სასოწარკვეთილი, აღტკინებას მოკლებული არასრულყოფილი „დაცვა“, რომელიც საბოლოოდ მაინც პესიმიზმზეა დამყარებული, არ იწვევს ბასტიასადმი ყურადღებას. თუმცა როგორც XX საუკუნის ამერიკელი ჟურნალისტი და საზოგადო მოღვაწე ჰენრი ჰეზლითი წერდა: „ჩვენ შეგვიძლია უფრო მეტად გამოვიყენოთ ბასტიას აზრები, იგი დღეს ძალიან გვჭირდება“.

ჯოზეფ რ. სტრომბერგი

**ლუდვიგ ფონ მიზესის სახელობის ინსტიტუტის მეცნიერ-თანამშრომელი (ოუბურნი. ალაბამას შტატი. აშშ)**

1801
1850



*სახელმწიფო – ეს არის დიდი ფიქცია, რომლის მეშვეობითაც ყველა სხვების ხარჯზე ცდილობს ცხოვრებას.*

*Frederic Bastiat*

## ფრედერიკ ბასტია

# „სახელმწიფო“ და სხვა ესეები

#  ძარცველობის ფიზიოლოგია[1]

რატომ მოვკიდე ხელი ამ მშრალი მეცნიერების – პოლიტიკური ეკონომიკის შესწავლას?

რატომ? – რთული კითხვაა. ყოველგვარი შრომა თავისი ბუნებით იმდენად უსიამოვნოა, რომ ყველა ადამიანს აქვს უფლება იკითხოს, – რატომ შრომობს?

მოდით, შევისწავლოთ და ვნახოთ.

მე არ მივმართავ იმ ფილოსოფოსებს, რომლებიც, თუ თავისი სახელით არა, კაცობრიობის სახელით მაინც მოგვიწოდებენ, თაყვანი ვცეთ სიღარიბეს.

მივმართავ იმათ, ვინც „სიმდიდრეს" ერთგვარ მნიშვნელობას ანიჭებს. სიტყვა „სიმდიდრეში" მოვიაზრებ არა განსაზღვრულ ადამიანთა ფუფუნებას, არამედ კომფორტს, კეთილდღეობას, უსაფრთხოებას, დამოუკიდებლობას, განათლებასა და ღირსებას ყველასათვის.

მხოლოდ ორი გზა არსებობს ადამიანისთვის იმ რესურსების მოსაპოვებლად, რომელიც საჭიროა სიმდიდრის შესანარჩუნებლად და ცხოვრების გასაუმჯობესებლად. ერთი არის წარმოება და მეორე – ძარცვა.

ზოგიერთი ამბობს: „ძარცვა შემთხვევითი მოვლენაა, რომელსაც წმინდად დროებითი და გარემოებითი ხასიათი აქვს, ამორალურია, კანონით ისჯება და შესაბამისად, არ იმსახურებს ყურადღებას პოლიტიკური ეკონომიკის მხრიდან".

---

[1] გამოქვეყნდა 1845 წლის იანვარში.

მაგრამ, რაც უნდა ოპტიმისტურად ვიყოთ განწყობილნი, უნდა ვაღიაროთ, რომ ძარცვის დამკვიდრებამ ამ სამყაროში ძალიან დიდ მასშტაბს მიაღწია. ადამიანურ ურთიერთოებათა იმდენად ბევრ სფეროში შეაღწია, რომ ვერც ერთი საზოგადოებრივი მეცნიერება, მათ შორის პოლიტიკური ეკონომიკაც, გვერდს ვეღარ აუვლის მის შესწავლას.

გავაგრძელებ. საზოგადოებრივი წესრიგის გაუმჯობესებას ხელს უშლის ის ფენომენი, რომ მისი წევრები მუდმივად ცდილობენ სხვების ხარჯზე ცხოვრებასა და განვითარებას. აქედან გამომდინარე, ძარცვის ფენომენი რომ არ არსებობდეს, საზოგადოება სრულყოფილი იქნებოდა და შესაბამისად, საზოგადოებრივი მეცნიერებები კვლევის ობიექტის გარეშე დარჩებოდა.

კიდევ უფრო წინ წავიწევი. როდესაც საზოგადოების წევრთა განსაზღვრული ჯგუფისთვის ძარცვა ხდება ცხოვრების წესი, რაღაც პერიოდის შემდეგ ისინი თავიანთთვის ქმნიან სამართლებრივ სისტემას და მორალურ კოდექსს, რომელიც ამკვიდრებს და ამართლებს ძარცვას.

საკმარისია დავასახელოთ მეტ-ნაკლებად ცნობილი ძარცვის ფორმები და ცხადი გახდება, რამხელა ადგილს იკავებს ის ადამიანთა საქმიანობაში.

პირველი არის ომი. ველურ ტომებში გამარჯვებული ძლიერი კლავს დამარცხებულ სუსტს, რათა მოიპოვოს უპირატესი უფლება ნადირობაზე, რომელიც თუ გარანტირებული არა, უდავო მაინც იქნება.

შემდეგი არის მონობა. როდესაც ადამიანი გაიგებს, რომ მიწის ნაყოფიერება შეიძლება შრომით გაზარდო, იგი ცდილობს თავის მოძმეს ამ პირობით მოურიგდეს: „შრომა შენი, მოსავალი – ჩემი“.

შემდეგ დგება თეოკრატიის ჟამი: „რა არის თქვენი და

რა – ჩემი. ამაზე როგორც მიპასუხებთ ან უარყოფთ ჩემს შემოთავაზებას, იმის მიხედვით გაიხსნება თქვენთვის კარიბჭე ჯოჯოხეთში ან სამოთხეში".

დაბოლოს – მონოპოლია, რომლის განსაკუთრებული თავისებურება ისაა, რომ საზოგადოების განვითარების უმთავრეს კანონს – მომსახურება მომსახურებისთვის, უმატებს ძალადობას და არღვევს ბალანსს ურთიერთობებში.

ძარცვის ფენომენი თავის თავში ატარებს ისეთ ჩანასახს, რომელიც საბოლოო ჯამში კლავს მასვე. რადგან იშვიათად ხდება, რომ უმრავლესობა ძარცვავდეს უმცირესობას, ასეთ დროს გაძარცვულთა რესურსები მალევე ამოიწურება და ამგვარად, ძარცვა თავისთავად შეწყდება.

ხოლო თითქმის ყოველთვის ხდება, რომ უმრავლესობა ძალადობს უმცირესობაზე, მაგრამ ძარცვა ასეთ შემთხვევაშიც განწირულია დასასრულისთვის. რადგან თუ ადგილი აქვს ძალადობას ომისა და მონათმფლობელობის პირობებში, ცხადია, რაღაც პერიოდში უპირატესობა უმრავლესობის მხარეს გადავა, ხოლო თუ უმცირესობა თაღლითობითა და მოტყუებით ძალადობს და ასე იქმნის მონოპოლიურ მდგომარეობას, ეს მაინც დროებითია, რადგან დროთა განმავლობაში ინფორმაცია და განათლება უმრავლესობისთვისაც ხელმისაწვდომი გახდება.

ძარცვის ფენომენს კიდევ ერთი ნაკლოვანება გააჩნია, რომელიც შეიძლება შეფუთულია პროვიდენციული[1] გარდაუვალობით, მაგრამ მაინც განწირულია თვითლიკვიდაციისთვის. მაგალითად, ძარცვას სიმდიდრე ერთი ჯიბიდან მეორეში გადააქვს და ამ მძარცველობის პროცესში სიმდიდრის ნაწილს კარგავს.

---

[1] პროვიდენციალიზმი (ლათ.) — მიმდინარეობა, რომელიც ისტორიული რეალობის განვითარების პროცესს ზებუნებრივ ძალას (ღმერთს) მიაწერდა.

– ომის დროს რესურსები ნადგურდება;

– მონათმფლობელობა ნიჭიერებასა და შესაძლებლობებს ასამარებს;

– თეოკრატია ენერგიის დიდ ნაწილს უსუსურ და მავნე მიზნებისკენ მიმართავს;

– მონოპოლიაც სიმდიდრის ერთი ჯიბიდან მეორეში გადანაწილებითაა დაკავებული და ამ პროცესში კარგავს მის უდიდეს ნაწილს.

ეს კანონი საოცრებაა. მჩაგვრელთა და ჩაგრულთა შორის ძალის თანასწორობა რომ იყოს, მაშინ მძარცველობას საზღვარი არ ექნებოდა. ამ კანონის დამსახურებით კი ბალანსი ყოველთვის ირღვევა და ან მძარცველი ხვდება, რომ რესურსები უბრალოდ ნადგურდება, ან ბოროტების დაუსრულებელი ზრდა თავად ბოროტებასვე ანადგურებს.

საბოლოო ჯამში, დგება დრო, როდესაც სიმდიდრის მუდმივი განადგურება იმ დონემდე მიდის, როცა მძარცველი იმაზე მეტად ღარიბია, ვიდრე იქნებოდა თუ პატიოსნებას შეინარჩუნებდა. ასე ხდება მაშინ, როდესაც ომი უფრო ძვირი ჯდება, ვიდრე მიღებული კონტრიბუცია; მონათმფლობელს მონის შენახვა უფრო ძვირი უჯდება, ვიდრე თავისუფალი მშრომელის დაქირავება; თეოკრატია იმდენად ათაყვანებს ხალხს და იმდენად ფიტავს მათ ენერგიას, რომ მათგან აღარაფერია მოსალოდნელი; მონოპოლია აძლიერებს ძალისხმევას იმის კვალობაზე, რაც უფრო მცირდება ის, რისი ათვისებაც სურს, ისევე როგორც მწველავს სჭირდება უფრო მეტი ენერგია ძროხის მოსაწველად, როცა რძე თავდება.

ნათელია, რომ მონოპოლია ძარცვის ერთ-ერთი ნაირსახეობაა და სხვადასხვა ფორმით ვლინდება, რომელთა შორის რამდენიმე გამორჩეულია – ბიუროკრატობა, პრივილეგიები და სავაჭრო შეზღუდვები.

ზოგიერთი ეს ფორმა ისეთი მარტივი და გულუბრყვილო ჩანს, როგორიც ფეოდალური სისტემა, როდესაც ხალხის ძარცვა დაუფარავი იძულებით ხორციელდება. ეს სისტემა ძალის ბოროტად გამოყენებაზე დგას და მის დაკნინებასთან ერთად იმსხვრევა.

სხვა ფორმები უფრო რთული შინაარსისაა. შეიძლება ხალხის მასები ისე იძარცვებოდეს, რომ მათ ამის შესახებ არც არაფერი იცოდნენ და მეტიც, მადლიერნიც კი იყვნენ ძარცვის პროცესის და მძარცველებისა იმისთვის, რაც აქვთ და დაუტოვეს, რაც ჰქონდათ და დაკარგეს და იმისთვისაც, რაც სიმდიდრის განაწილების პროცესში ყველასთვის დაიკარგა. მეტიც, მე ვამტკიცებ, რომ განსაზღვრული პერიოდის განმავლობაში, ძარცვის ამ გენიალური მექანიზმის წყალობით, სულ უფრო მეტი ადამიანი იქცევა მძარცველად, ამის გაუცნობიერებლად და უნებლიეთ. ასეთი ტიპის მონოპოლიები მაქინაციებითა და ცოდნის ნაკლებობით ჩნდებიან, ვითარდებიან აზროვნების სიბნელეში და მხოლოდ ცოდნის სინათლეზე ქრებიან.

საკმარისი ვთქვი იმის საჩვენებლად, რომ პოლიტიკური ეკონომიკის დიდი პრაქტიკული მნიშვნელობა აქვს, რომელიც, როგორც კი გამოააშკარავებს მაქინაციებს, გაფანტავს სიბნელეს, შეცდომებს და სრულად გაანადგურებს საზოგადოებრივი მოწყობის ისეთ ფორმას, რომელიც ძარცვაზეა დაფუძნებული. ვიღაცამ, – ვფიქრობ, ქალმა – სრულიად მართებულად განმარტა პოლიტიკური ეკონომიკის არსი – „ხალხის დანაზოგების სანდო მცველი“.

კომენტარები:

ამ მცირე წიგნს რომ გარანტირებული ჰქონდეს სამ ან ოთხი ათას წელიწადს გაძლება, ამ დროის განმავლობაში

განუწყვეტლად იკითხებოდეს, გადაიკითხებოდეს, მსჯელობდნენ და სწავლობდნენ, სიტყვა-სიტყვით, ასო-ასო, თაობიდან თაობამდე, როგორც ახალი ყურანი; თუ იქნებოდა ისე, რომ ამ წიგნით შეავსებდნენ მსოფლიოს ყველა ბიბლიოთეკას ზღვა რეცენზიებით, ახსნა-განმარტებებითა და თარგმანებით, მაშინ შევძლებდი უარი მეთქვა ქვემოთ მოყვანილ ახსნა-განმარტებებზე და მივანდობდი მათსავე ბედისწერას. მით უმეტეს, რომ საკმაოდ ნათლად და ლაკონიურად ჩამოვაყალიბე სათქმელი. მაგრამ რადგან საჭიროა მათი კომენტირება, უმჯობესია ეს მე თვითონ გავაკეთო.

კაცობრიობის ყველაზე სრულყოფილი და სამართლიანი კანონი მომსახურების მომსახურებაზე ნებაყოფლობით გაცვლას გულისხმობს. მძარცველობა, ძალისა და თაღლითობის გამოყენებით, გაცვლითი ურთიერთოებების შეზღუდვაა, რომლის მიზანი მომსახურების სამაგიერო ანაზღაურების გარეშე მიღებაა.

ძალადობრივი ძარცვაა ლოდინი იქამდე, სანამ ადამიანი არ შექმნის რაიმეს და შემდგომ ძალის გამოყენებით წაართმევენ შექმნილს.

ეს ათი მცნებითაც საგანგებოდ იკრძალება – არა იქურდო!

როცა ასეთი ძარცვა მოხდება კერძო პირთა შორის, მას უწოდებენ ქურდობას და იგი ისჯება კანონით, ხოლო როცა ერთი ერი აკეთებს იმავეს მეორის მისამართით, მაშინ ამას უწოდებენ დაპყრობას და ეს ქმედება იმოსება დიდებით.

რატომ ასეთი განსხვავება? ღირს მოვძებნოთ მიზეზი. ეს გვაჩვენებს განუსაზღვრელ ძალაუფლებას, საზოგადოებრივ აზრს, რომელიც ჩვენ გარშემოა ისე, როგორც ატმოსფერო და ვერც ვამჩნევთ მას. რუსოს არასოდეს უთქვამს იმაზე მეტი სიმართლე, ვიდრე მაშინ, როცა თქვა:

„ეს მოითხოვს იმაზე მეტ მეცნიერულ განჭვრეტას, ვიდრე საჭიროა ჩვენ გარშემო არსებული ფაქტების დასანახად“.

ქურდის წინააღმდეგ საზოგადოებრივი აზრი მიმართულია მხოლოდ იმიტომ, რომ ის მარტო მოქმედებს. იგი ყველას აშინებს გარშემო. მით უმეტეს, თუ შემოიკრებს მეგობრებს, ის იამაყებს კიდეც ჩადენილი საქმიანობით. აქ უკვე შეგვიძლია შევამჩნიოთ საზოგადოებრივი აზრის ძალა, რადგანაც იგი მხოლოდ თანამოაზრეებისგან იღებს მხარდაჭერას, შეეცდება მოიცილოს დანაშაულის შეგრძნება და მეტიც, გაამართლოს თავისი ულირსი საქციელი.

მეომარი სხვა სამყაროდანაა. საზოგადოებრივი აზრი მას სხვა, დაპყრობილ ქვეყანაში ასწორებს მიწასთან, მაგრამ ეს გავლენას არ ახდენს მასზე, რადგან მის გარშემო მყოფები მისი მხარდამჭერები არიან. მას და მის მეგობრებს სწორედ ეს საზოგადოებრივი ინტერესი აერთიანებთ. საკუთარი ქვეყანა, რომელმაც შექმნა მტერი, აუცილებლად მიიჩნევს ვაჟკაცობის ჩანერგვას ბავშვობიდან. შემდეგ კი ის ანიჭებს ღირსებას, სახელსა და დიდებას ყველაზე ძლიერებს და მამაცებს მათ შორის, ვინც გააფართოებს საზღვრებს და საკუთარ ქვეყანას უფრო მეტ ნაძარცვს მოუტანს. პოეტები ადიდებენ მათ და ქალები გვირგვინებით ამკობენ. ისეთი ძლიერია საზოგადოებრივი აზრის ძალა, რომ იგი აშორებს ძარცვას უსამართლობისგან და ათავისუფლებს მძარცველს დანაშაულის შეგრძნებისგან.

ასეთ დროს, საზოგადოებრივი აზრი, რომელიც გააპროტესტებს მსგავს სამხედრო ძალადობასა და ძარცვას, უმეტეს შემთხვევაში უშედეგოა, რადგან იგი „გაძარცულთა“ ხმაა და არა მძარცველი ძალისა. მიუხედავად ამისა, ასეთი საზოგადოებრივი აზრის გავლენა მაინც იზრდება და სრულიად უშედეგო არ არის, რადგან ერთად თანაცხოვრების, ენისა და თავისუფლების გაზიარების

შედეგად, ორივე მხარეს ყალიბდება ახალი საზოგადოებ-რივი აზრი, რომელიც შემდეგ წინ აღუდგება ასეთი ფორ-მის ძალადობას.

სამწუხაროდ, ხშირად ხდება ხოლმე, რომ ის ადამიანები, ვისაც მძარცველებთან სიახლოვე აკავშირებთ, პირველივე შესაძლებლობისთანავე თავად ხდებიან მძარცველები და იმავე სულისკვეთებით იმსჭვალებიან.

ასეთ დროს მხოლოდ ერთი გამოსავალი რჩება: – დრო, დროა საჭირო, რომ მძიმე გამოცდილების გავლით, ადამი-ანებმა აღიქვან ურთიერთძარცვის მთელი სიმძიმე.

ზოგიერთმა მათგანმა შეიძლება თავშეკავების კიდევ ერთი ფორმა შემოგვთავაზოს: – ზნეობრივი გავლენა. მა-გრამ ზნეობრივი გავლენის მცდელობა ხომ სიკეთის ქმნის გამრავლებაა და როგორ შეიძლება ამან შეაკავოს ძარცვა, როდესაც ასეთი საზოგადოებრივი აზრი ძარცვის ასეთ ფორმას უმაღლესი სათნოების მნიშვნელობას ანიჭებს? არსებობს მორალური ზემოქმედების იმაზე ძლიერი სა-შუალება, ვიდრე რელიგიაა? არსებობს კი იმაზე მეტად მშვიდობის მქადაგებელი და ფართოდ გავრცელებული რელიგია, ვიდრე ქრისტიანობა? მაგრამ თუ დავაკვირდ-ებით, რას ვნახავთ ბოლო XVIII საუკუნის განმავლობაში? მუდმივად დაპირისპირებულ ადამიანებს, რომლებიც არა-თუ რელიგიის მოწოდების მიუხედავად, არამედ რელიგიის სახელითაც ანადგურებენ ერთმანეთს.

დამპყრობელი ერები ყოველთვის თავდასხმით ომებს არ აწარმოებენ. მათთვისაც დგება ცუდი დღეები, როდესაც მათი ჯარისკაცები იძულებულნი ხდებიან დაიცვან საკუ-თარი სახლი და ქონება, საკუთარი ოჯახი, დამოუკიდე-ბლობა და თავისუფლება. ასეთ დროს ომი სიწმინდისა და ჯვაროსნული ლაშქრობის ხასიათს იძენს, მშვიდობის

პრინცის მინისტრების[1] მიერ ნაკურთხი დროშა იქცევა ყველაზე დიდი სიწმინდის სიმბოლოდ დედამიწაზე და ყველა გაერთიანდება მის გარშემო, როგორც სამშობლოსა და პატრიოტიზმის ცოცხალ ნიმუშთან. მას შემდეგ კი, რაც საფრთხე გაივლის, საზოგადოებრივი აზრი მაინც იგივე რჩება. შესაბამისად, შურისძიების გრძნობაც ილვიძებს და პატრიოტიზმთან შერეულს ხალხი ქალაქიდან ქალაქში გადაიტანს აღლუმის სანუკვარ დროშასავით. როგორც ჩანს, ბუნება ერთგვარად ასე უმზადებს სასჯელს აგრესორებს.

სწორედ ასეთი სასჯელის შიში, და არა განათლების მაღალი დონე, აკავებს იარაღს ჩვენს არსენალებში. რადგან შეუძლებელია იმის უარყოფა, რომ მეტ-ნაკლებად ცივილიზებული ერებიც ომის წარმოებისას დიდად არ დაგიდევენ სამართლიანობის პრინციპს, მით უმეტეს, როდესაც მათ არ აკავებთ სამაგიეროს მიღების შიში. თვით ჰიმალაის, ატლასისა და კავკასიონის მთები ამას მოწმობენ.

და თუ რელიგია უძლურია და არც ცოდნას ძალუძს, მაშინ რა შეაჩერებს ომებს?

პოლიტიკური ეკონომიკა აჩვენებს, რომ გამარჯვების შემთხვევაშიც ომი ყოველთვის უმცირესობის ინტერესების სასარგებლოდ იწარმოება უმრავლესობის ხარჯზე. მაშასადმე, უმთავრესი, რაც საჭიროა, არის ის, რომ მასებმა გაიაზრონ ეს ჭეშმარიტება. ამის შემდეგ საზოგადოებრივი აზრი, რომელიც მანამდეც გაყოფილი იყო, მთლიანად მშვიდობის მხარეს გადაიხრება.

ძალადობრივი მძარცველობა სხვა ფორმასაც იღებს. ნაცვლად იმისა, რომ დაელოდოს, სანამ ადამიანი რამეს შექმნის, რათა შემდეგ წაართვას, მძარცველი პირდაპირ

---

[1] იგულისხმება რელიგიის იერარქები.

მისი მფლობელი ხდება, ართმევს თავისუფლებას და აიძულებს იმუშაოს. მძარცველი მას კი არ ეუბნება: „შენ თუ ამას გააკეთებ ჩემთვის, მეც ამას გავაკეთებ შენთვის“, არამედ „თქვენია მთლიანად მძიმე შრომა და ჩემია მთლიანად სარგებელი“. ეს მონობაა, რომელიც თავის თავში ყოველთვის მოიცავს ძალაუფლების ბოროტად გამოყენებას.

მნიშვნელოვანია კითხვა: ეს განუსაზღვრელი ძალა მუდმივად შეიძლება ბოროტად გამოიყენონ? მე ჩემი მხრივ, ამ ძალის არ მწამს. იმდენად ველი მისგან საკუთარი ქმედების შეზღუდვას, რამდენადაც შეიძლება ველოდო იმას, რომ ციდან ჩამოვარდნილი ქვა თავის თავს შეაჩერებს.

ვისურვებდი, როგორც მინიმუმი, ვინმემ მაჩვენოს ქვეყანა ან ეპოქა, რომელშიც მონობა თავისუფლად და ნებაყოფლობით გაუქმებულიყოს, თავად მონათმფლობელთა და ხელისუფალთა მიერ.

მონობა გვაძლევს შემდეგ და ყველაზე ნათელ მაგალითს იმისა, თუ რაოდენ უღონოა რელიგიური და ჰუმანური სენტიმენტების გავლენა ანგარების მძლავრ ძალასთან კონფლიქტში. ზოგიერთი თანამედროვე აზროვნების სკოლისთვის ეს შეიძლება სამწუხარო ფაქტი აღმოჩნდეს, რადგან მოელიან, რომ სწორედ პირადი ინტერესების უგულებელყოფის პრინციპი მოახდენს საზოგადოების რეფორმირებას. დაე, მათ დაიწყონ, შემდეგ კი მოუწევთ ადამიანის ბუნების შეცვლა.

ანტილიის კუნძულებზე მონათმფლობელების ყველა თაობა ქრისტიანი იყო და არის მონობის აღიარების დღიდან[1]. მას შემდეგ ისინი დღეში რამდენჯერმე იმეორებენ ამ

[1] საუბარია მცირე ანტილიის კუნძულებზე, რომელთა ნაწილსაც ფლობს საფრანგეთი XIX საუკუნის შუა პერიოდიდან და სადაც კოლონიზაციამდე მონათმფლობელობა არ არსებობდა. ბასტიას ეს პუბლიკაცია სწორედ ამ პერიოდშია დაწერილი (მთარგმნელის შენიშვნა).

სიტყვებს: „ადამიანი ადამიანისთვის ძმა არის, გიყვარდეს მოყვასი შენი და მთელი სჯულის კანონი აღსრულებული იქნება“. და მაინც, მათ ჰყავთ მონები და არაფერი ისე არ ეჩვენებათ ბუნებრივად და კანონიერად, როგორც ეს. უნდა ჰქონდეთ კი თანამედროვე რეფორმატორებს იმის მოლოდინი, რომ მათი პრინციპები იქნება ისეთივე ავტორიტეტული და გავლენიანი, ისევე ხშირად გამეორებული და დამოწმებული, როგორიც არის სახარება? თუკი სახარებამ ვერ გაარღვია ანგარების ბარიერი და ენიდან გულში ვერ გადაიტანა სახარებისეული მოწოდებები, მაშინ როგორ შეძლებს ამ სასწაულის მოხდენას მათი ეთიკური პრინციპები?

მაშინ რა? მონობა დაუმარცხებელია? არა! ანგარება, რომელმაც შექმნა იგი, თავად მოუღებს ბოლოს, ოღონდ იმ პირობით, რომ პირადი ინტერესები, რომელმაც თავადვე დაუშვა მონობა, არ უნდა იყოს საერთო ინტერესებით შელახული ისე, რომ შემდეგ თვითონ შეძლოს იარების მოშუშება.

სხვა ჭეშმარიტება, რომელიც პოლიტიკურმა ეკონომიკამ აჩვენა, არის ის, რომ თავისუფალი შრომა თავისი ბუნებით პროგრესული და წარმატებულია, მაშინ, როდესაც მონური შრომა – სტატიკურია.

აქედან გამომდინარე, პირველის ტრიუმფი მეორეზე გარდაუვალია. რა მოუვიდა ინდიგოს კულტივაციას მონური შრომის გამოყენებით?[1]

თავისუფალი შრომის გამოყენება შაქრის წარმოებაში იწვევს ფასების მუდმივ შემცირებას. შესაბამისად, მონური შრომა პროპორციულად ნაკლები სარგებლის მომ-

[1] ამ პერიოდში უფრო მეტად ეფექტიანი და ჰუმანური მეთოდებით (დაქირავებული შრომა) ინდიგოს კულტივირებამ გამოიწვია მისი მონური შრომით წარმოების მკვეთრი ვარდნა „დასავლეთ ინდოეთში“.

ტანი ხდება. მონათმფლობელობა ამერიკაში დიდი ხანია მოისპობოდა, რომ არა ევროპაში შაქარზე მაღალი ფასების ხელოვნურად შენარჩუნება. ამიტომ, ჩვენ ვხედავთ მონათმფლობელებს და მათ კრედიტორებს, ასევე მათ წარმომადგენლებს საკანონმდებლო ორგანოებში, რომლებიც ყველანაირად ცდილობენ ეს კანონები ძალაში დატოვონ, რადგანაც დღესდღეობით ისინი წარმოადგენენ მონობის ერთიანი შენობის საყრდენ სვეტებს.

სამწუხაროდ, ასეთ კანონებს ჯერ კიდევ ჰყავს მხარდამჭერები ისეთ საზოგადოებებში, რომლებშიც მონობა დიდი ხანია გაქრა. ეს კიდევ უფრო ცხადყოფს, რომ საზოგადოებრივი აზრი ამ შემთხვევაშიც სუვერენულია.

თუ საზოგადოებრივი აზრი ესოდენ მძლავრია ძალადობრივ საკითხებში, მაშინ ის კიდევ უფრო მაღალი გავლენით ისარგებლებს თაღლითობასთან დაკავშირებულ საკითხებში, რადგან, სინამდვილეში, ყველაზე თვალსაჩინო სწორედ ასეთ ვითარებაშია.

თაღლითობის არსი ინტელექტის ბოროტად გამოყენებაში მდგომარეობს. საზოგადოებრივი აზრი უფრო და უფრო პროგრესული ხდება მას შემდეგ, რაც ადამიანის ინტელექტუალური უნარები უფრო და უფრო ვითარდება. ეს ორი ძალა, სულ მცირე, ერთი და იმავე ბუნებისა არიან.

თაღლითი ეფექტიანად იმოქმედებს იმდენად, რამდენადაც მოტყუებულები დაიჯერებენ მისი თაღლითობის სხვაგვარ ბუნებას და იქნებიან მისი სიცრუის მონაწილენი. ერთადერთი შხამსაწინააღმდეგო საშუალება ამგვარი მინდობისა არის განათლება. ამგვარად, ადამიანის განათლებით, ჩვენ ვუსპობთ თაღლითობას კვების წყაროს.

მოკლედ მიმოვიხილავ ძარცვის ისეთ ფორმებს, რომელთა განხორციელებაც თაღლითობის დახმარებით მასშტაბურ ზომებს აღწევს.

პირველი ასეთი ფორმის ძარცვაა – თეოკრატიული თაღლითობა.

როგორია ასეთი ძარცვის ფორმა? ეს არის ადამიანთა მომართვა ისე, რომ მათ რეალური მომსახურების პროდუქტის, სურსათის, ტანსაცმლის, ფუფუნების საგნების თუ უფლებების სანაცვლოდ აიძულო დათანხმდნენ ფიქციურ მომსახურებაზე.

თუ ადამიანს ვეტყვი: „მე მზად ვარ დაუყოვნებლივ გაგიწიოთ მომსახურება", ეს ნიშნავს, რომ ვალდებული ვარ, სიტყვა შევასრულო. წინააღმდეგ შემთხვევაში, ეს ადამიანი მიხვდება, რომ ვატყუებ და ჩემი თაღლითობაც მომენტალურად გამოაშკარავდება.

მაგრამ თუ ვეტყვი: „თქვენი მომსახურების სანაცვლოდ გაგიწევთ უდიდეს სამსახურს, ოღონდ არა ამ სამყაროში, არამედ იმქვეყნიურ ცხოვრებაში, რადგანაც ამქვეყნიური ცხოვრების შემდეგ, იმქვეყნიურ ცხოვრებაში შენ შეიძლება იყო ბედნიერი ან უბედური, ხოლო გამომდინარე იქიდან, რომ ამქვეყნად მე ვარ ღმერთის წარმომადგენელი, ჩემზეა დამოკიდებული, იმქვეყნიურ სამყაროში სამოთხის კარს გაგიღებ თუ ჯოჯოხეთისას". შესაბამისად, თუ ამ ადამიანს სწამს ჩემი, იგი ამგვარად აღმოჩნდება ჩემი ძალაუფლების ქვეშ.

სამყაროს დასაწყისიდან, ასეთი ფორმის თაღლითობა ძალიან გავრცელებულია. ძალაუფლების ხარისხი, რომელსაც ამგვარი თაღლითობით აღწევდნენ, ვთქვათ, ეგვიპტელი ქურუმები, ყველასთვის ცნობილია.

ადვილია იმის გაგება თუ როგორ მუშაობენ თაღლითები. საკმარისია საკუთარ თავს ჰკითხოთ, – როგორ მოვიქცეოდი მე მათ ადგილას?

ასეთი განზრახვით რომ მოვხვედრილიყავი უმეცარ ადამიანთა შორის, სადაც მოვინდომებდი მაქინაციებით, არაჩვეუ-

ლებრივი ან ზებუნებრივი სასწაულის მოგონებით წარმატების მიღწევას, თავს გამოვაცხადებდი ღვთის მოციქულად და ადამიანები ამას დამიჯერებდნენ, რა თქმა უნდა, მე მომეცემოდა მათი მომავლის განსაზღვრის სრული უფლება.

შემდგომ აუცილებლად ავკრძალავდი ჩემი „ამ პრეტენზიის“ გადახედვის შესაძლებლობას. მეტიც, უფრო წინ წავიდოდი: იქიდან გამომდინარე, რომ გონება იქნებოდა ჩემი მთავარი მოწინააღმდეგე, თავისთავად, ვალდებული ვიქნებოდი ამეკრძალა გონების გამოყენება, როგორც მინიმუმი, ჩემთან დამოკიდებულებისას მაინც. ჩემს მდგომარეობას და სტატუსს, ყველაფერს, რაც კავშირში იქნებოდა ჩემი უფლებების განხილვასთან, ტაბუს დავადებდი. კითხვების დასმასა და ფიქრსაც კი დანაშაულად გამოვაცხადებდი.

რა თქმა უნდა, ამ მხრივ, გამომგონებლობის მწვერვალი იქნებოდა, თუკი ტაბუს დავადებდი ყველა იმ ინტელექტუალურ საშუალებას, რომელსაც შეეძლებოდა ჩემი თვითმარქვიობის გამოაშკარავება. ასეთ დროს რა იქნებოდა იმაზე უკეთესი გარანტია, ვიდრე ყოველგვარი მსგავსი ქმედების ღვთის გმობად გამოცხადება?

თუმცა, მომიწევდა ამ ფუნდამენტური გარანტიისთვის დამემატებინა კიდევ რამდენიმე, დამხმარე საშუალება. მაგალითად, იმისათვის, რომ ცოდნა და განათლება არ გავრცელებულიყო საზოგადოებაში, მომიწევდა საკუთარი თავისა და თანამოაზრეების პრეროგატივად გამომეცხადებინა იგი და მონოპოლია აგვეღო მთლიანად მეცნიერებაზე. მომიწევდა განათლება მკვდარი ენისა და იეროგლიფური დამწერლობის ქვეშ დამემალა, რათა მხოლოდ ჩემთვის ყოფილიყო ხელმისაწვდომი. ხოლო იმისათვის, რომ არასოდეს რაიმე მოულოდნელი საფრთხის წინაშე არ აღმოვჩენილიყავი, მომიწევდა ისეთი ინსტიტუტის შექმნა, რო-

მელიც საშუალებას მომცემდა ნებისმიერ დროს შემეღწია ადამიანთა სინდისის ბნელ კუნჭულებში.

ისიც კი არ შემიშლიდა ხელს, თუკი ჩემს ხალხს მათი რეალური მოთხოვნილებების ნაწილს დავუკმაყოფილებდი, მით უმეტეს, რომ ამით ჩემს გავლენასა და ავტორიტეტს გავზრდიდი. მაგალითად, ადამიანებს ყოველთვის აქვთ მისწრაფება განათლებისა და მორალისკენ, ამიტომ ასეთ დროს მე ვიქცეოდი ორივეს წყაროდ. ამ გზით ჩემი ხალხის გონება და გული იხელმძღვანელებდა იმით, რაც თავად მენდომებოდა. აუცილებელი იქნებოდა დამემყარებინა ურყევი კავშირი მათ მორალსა და ჩემს ძალაუფლებას შორის ისე, რომ მათ გამოერიცხათ რომელიმეს არსებობა დამოუკიდებლად. ამგვარად, თუ ვინმე გაბედავდა ხმის ამაღლებას რომელიმე ტაბუირებულ საკითხზე, რომ ეს მთელ საზოგადოებას ჩაეთვალა უდიდეს ამორალობად, მათი ეს რისხვა ამგვარ ნოვატორზე გადავიდოდა.

თაღლითობის ამ დონემდე მიყვანით, ცხადია ეს ადამიანები იმაზე მეტად იქნებოდნენ ჩემზე დამოკიდებულნი და ჩემს საკუთრებაში, ვიდრე ჩემი მონები. მონებს ყოველთვის ეზიზღებათ საკუთარი ბორკილები, ასეთი ადამიანები კი დალოცავდნენ, რადგან ამგვარად მონობით მათი შუბლი კი არ დაიღარებოდა, არამედ გული და სინდისი.

მხოლოდ საზოგადოებრივ აზრს შეუძლია გაანადგუროს მსგავსი უკანონობა. მაგრამ საიდან უნდა დაიწყოს ის, თუკი ყველაფერი ტაბუირებულია? ეს უნდა მივანდოთ დროს და საბეჭდ მანქანას.

ღმერთმა დამიფაროს იმისგან, რომ მოვინდომო შევარყიო ქრისტიანობის ნუგეშისმომცემი მცნებები, რომლებიც სააქაო ცხოვრების განსაცდელს საიქიო ცხოვრების ნეტარებასთან აკავშირებს. მაგრამ ეს გადაულახავი მისწრაფება, რომელიც მოგვიწოდებს შევეგუოთ ამგვარ თაღ-

ლითურ ექსპლუატაციას, სამარცხვინოა და ამის უარყოფა არავის შეუძლია, რომის პაპსაც კი. მეჩვენება, რომ არსებობს ერთი ნიშანი იმისათვის, რათა განვსაზღვროთ, ნამდვილად იყვნენ ადამიანები მსხვერპლი ასეთი თაღლითობისა თუ – არა. ეს არის რელიგიის და მის მსახურთა შესწავლა და ნახვა, არის თუ არა რელიგიის მსახური თავად რელიგიის იარაღი, თუ პირიქით, რელიგიის მსახურის ხელშია რელიგია თაღლითობის ინსტრუმენტი?!

თუ რელიგიის მსახური რელიგიის ჭეშმარიტი მქადაგებელია, თუ მისი ერთადერთი მიზანი მდგომარეობს რელიგიისა და მისი ეთიკური პრინციპების ფართოდ გავრცელებაში, მაშინ რელიგიის მსახური მშვიდია, მიმტევებელია, თავმდაბალია, გულშემატკივარია, გულმოდგინეა, მოწყალეა. მისი ცხოვრების წესი შესაბამისია მისივე რელიგიის ბუნებისა. იგი ქადაგებს თავისუფლებასა და თანასწორობას ადამიანთა შორის, მშვიდობასა და ძმობას ერებს შორის. ის შეეწინააღმდეგება ამქვეყნიური ვნებების წამიერ ძალაუფლებას, იმდენად, რამდენადაც არ სურს არანაირი კავშირი ამ სამყაროში ისეთ ქმედებებთან, რომელთაგან თავშეკავებაც ყველაზე მეტად მოეთხოვება. ის საზოგადოებიდან გამოსული ადამიანი იქნება, კეთილის მრჩეველი და ნუგეშის მიმცემი. ადამიანი, რომლის აზრსაც პატივს სცემენ და ადამიანი, რომელიც მორჩილია სახარებისა.

თუ პირიქით არის და რელიგიაა ინსტრუმენტი რელიგიის მსახურის ხელში, მაშინ მისი ქცევა იქნება იმგვარი, როგორც ადამიანი იქცევა რაიმე ნივთის გამოყენებისას, რომელსაც ისე და იმგვარად ამუშავებს საკუთარი მიზნებისთვის, რომ შედეგად მაქსიმალური სარგებელი და უპირატესობა მიიღოს სხვებისგან; იგი გაზრდის ტაბუირებული თემების რაოდენობას; მუდმივად შეცვლის თავის მორალურ პრინციპებს დროის, გარემოებებისა და, ადა-

მიანების ცვლილებათა შესაბამისად. შეეცდება მოსახლე-ობის კეთილგანწყობა ყალბი ჟესტებითა და პოზებით მოიპოვოს; დღეში ასჯერ წაიბუტბუტოს ისეთი სიტყვები, რომელთაც დიდი ხანია დაკარგეს მნიშვნელობა და იქცნენ უბრალოდ ცარიელ პირობითობად; დაიწყებს ვაჭრობას რელიკვიებით და რწმენით ისე, რომ ამ საქმიანობის სიწ-მინდეში ადამიანები არ დაეჭვდნენ; ყველანაირად ეცდება, რომ რაც უფრო მიმნდობია ხალხი, მით უფრო საიდუმლოდ დარჩეს მათთვის ამ ვაჭრობის შინაარსი; ჩაერთვება სამო-ქალაქო ინტრიგებში; ყოველთვის დადგება იმათ მხარეს, ვისაც ძალაუფლება ექნება და იმ პირობით, რომ ისიც მის მხარეს იქნება; მოკლედ, ყოველი მისი მოქმედებიდან ცხა-დი იქნება, რომ ის სასულიერო პირთა დახმარებით რელი-გიის გავრცელებისთვის კი არ იღვწის, არამედ პირიქით, რელიგიის საშუალებით ცდილობს სასულიერო პირების გაძლიერებას. და გამომდინარე ჩვენი ჰიპოთეზიდან, რად-გან ისინი ამდენ ძალისხმევას ახმარენ მსგავს ქმედებებს, შეუძლებელია მათ არ ჰქონდეთ მთავარი მიზანი. ეს მიზანი კი სხვა არაფერია, თუ არა ძალაუფლება და სიმდიდრე. ყველაზე დამაჯერებელი მტკიცებულება იმისა, რომ ადა-მიანები მოატყუონ, არის ის, რომ სასულიერო პირი მდი-დარი და ძლიერია.

სავსებით ნათელია, რომ ჭეშმარიტი რელიგიის არას-წორად გამოყენებაც შესაძლებელია, როგორც ცრუ რე-ლიგიისა. მით უმეტეს, მაშინ, როდესაც მისი ავტორიტეტი მაღალია, ძალიან დიდი საფრთხეა, რომ არასწორად გამოი-ყენონ. მაგრამ არსებობს დიდი განსხვავება შედეგების მიღწევისას. ასეთი ძალაუფლების ბოროტად გამოყენება ყოველთვის აღაშფოთებს მოსახლეობის განათლებულ ნაწილს. შესაბამისად, ამგვარი საზოგადოების რწმენის შერყევა ჭეშმარიტი რელიგიისთვის სავალალო შედეგებით

სრულდება, გასხვავებით ცრუ რელიგიისა, რომლისთვისაც მნიშნელობა არა აქვს მოვლენების ამგვარ განვითარებას.

ის ხარისხი, რომელსაც ძარცვის ეს ფორმა აღწევს, ყოველთვის მოსახლეობის მისწრაფებათა უკუპროპორციულია. იმდენად, რამდენადაც მისი ბოროტად გამოყენების ბუნება გულისხმობს, რაც შეიძლება დიდხანს შეინარჩუნოს ამგვარი გავლენა ადამიანებზე. შეუძლებელია არ მოიძებნოს კეთილშობილი რელიგიის მსახური, თუნდაც ყველაზე უმეცარ ადამიანთა შორის, მაგრამ რა შეაჩერებს თაღლითს ანაფორის ჩაცმისგან და მიტრის ტარების სურვილისგან? მძარცველები მალთუსის[1] კანონის შესაბამისად, არსებობის საშუალებების ხელმისაწვდომობის მიხედვით მრავლდებიან, ხოლო თაღლითების არსებობის საშუალება კი მათ მიერვე მოტყუებულთა მიმნდობობაა. ასეთ დროს არ არსებობს იმაზე უკეთესი შემცვლელი, ვიდრე განათლებული და ინფორმირებული საზოგადოებრივი აზრია. ეს არის ერთადერთი წამალი.

ძარცვის განსხვავებული ფორმა ცნობილია, როგორც კომერციული თაღლითობა. ეს ტერმინი, ჩემი აზრით, მეტისმეტად შეზღუდულია, რადგან მასში დამნაშავედ მხოლოდ ვაჭარი არ იგულისხმება, რომელიც პროდუქციის ხარისხში იტყუება ან მის წონაში, არამედ ექიმი შარლატანიც და მეწვრილმანე ადვოკატიც. ასეთ შემთხვევებში ერთმანეთისთვის გაწეული ამ მომსახურებიდან ერთ-ერთი გაყალბებულ მონეტებს ჰგავს, მაგრამ გამომდინარე

[1] თომას რობერტ მალთუსი (1766-1834) – ინგლისელი მეცნიერი, დემოგრაფი და ეკონომისტი. მალთუსის თეორიას საფუძვლად უდევს არსებობისთვის ბრძოლის პრინციპი. მას ეკუთვნის მოსახლეობისა და არსებობის საშუალებათა ზრდის თანაფარდობის კანონი.

იქიდან, რომ ამგვარ ურთიერთმომსახურებაზე შეთანხმება წინასწარ იყო მიღწეული, თაღლითობისგან თავის დაცვა მხოლოდ საზოგადოების უკეთესი ინფორმირებით, მისი განათლების ხარისხის ამაღლებითაა შესაძლებელი.

შემდეგ მოდის სახელმწიფო სამსახურების ბოროტად გამოყენების დიდი არეალი ძარცვისთვის, რომელიც იმდენად მასშტაბურია, რომ ჩვენ მხოლოდ გაოცება შეგვიძლია.

თუკი ღმერთმა შექმნა ადამიანი, როგორც მარტოსული ცხოველი, თითოეულმა უნდა იშრომოს საკუთარი თავისთვის, ინდივიდუალური სიმდიდრე იქნება ზუსტად იმ მომსახურების პროპორციული, რასაც თითოეული ადამიანი საკუთარ თავს გაუწევს.

მაგრამ იმდენად, რამდენადაც ადამიანი სოციალური არსებაა, მომსახურების მიღება მხოლოდ მომსახურების გაწევით ხდება და ამ შეთანხმებათა პირობების გადათამაშება დამოკიდებულია იმაზე, რამდენად მიდრეკილია ადამიანი ამისკენ.

საზოგადოების წევრებს აქვთ გარკვეული მოთხოვნილებები, რომლებიც იმდენად მნიშვნელოვანია, იმდენად უნივერსალური, რომ ადამიანებმა მათი უზრუნველყოფისთვის შექმნეს სახელმწიფო მომსახურების სისტემა. ასეთ მოთხოვნილებებს შორის არის მოთხოვნა უსაფრთხოებაზე. ადამიანები დათანხმდნენ გადაიხადონ გადასახადები, რათა შეძლონ გადაუხადონ სხვადასხვა მომსახურებისთვის მათ, ვინც უზრუნველყოფს ამგვარ საერთო მომსახურებას, ყველას უსაფრთხოებისთვის.

ამგვარი შეთანხმება არავითარ შემთხვევაში არ ეწინააღმდეგება გაცვლის პრინციპს, როგორც არის კიდეც განხილული პოლიტიკურ ეკონომიკაში: გააკეთეთ ეს ჩემთვის, ხოლო მე ამას გავაკეთებ თქვენთვის. შეთანხმების არსი იგივეა, მხოლოდ გადახდის საშუალებაა განს-

ხვავებული და სწორედ ეს ფაქტია განსაკუთრებით მნიშვნელოვანი.

ჩვეულებრივ, კერძო შეთანხმებებში თითოეული მხარე რჩება ერთადერთ მსაჯულად შეთანხმების ორივე ნაწილზე, როდესაც იღებს მომსახურებას და როდესაც თავად უწევს მომსახურებას. მას ყოველთვის შეუძლია გაცვლაზე უარი თქვას ან საერთოდ სხვაგან განახორციელოს იგი. აქედან გამომდინარე, ბაზარზე მხოლოდ ისეთი შეთავაზებისთვის არის ადგილი, რომლის მიღებაზეც ნებაყოფილობით თანხმდებიან.

განსხვავებული ვითარებაა სახელმწიფოსთან მიმართებაში, განსაკუთრებით წარმომადგენლობითი ხელისუფლების შექმნამდე. დამოუკიდებლად იმისა, გვჭირდება თუ არა ასეთი მომსახურება, რეალურია თუ ფალსიფიცირებული ეს მომსახურება, ჩვენ ვალდებულნი ვართ მივიღოთ ისინი ისე, როგორც სისტემა შემოგვთავაზებს და გადავიხადოთ იმდენი, რამდენსაც სისტემა მოგვთხოვს.

არსებობს ტენდენცია, რომ ყველამ ის მომსახურებები გააზვიადოს, რომელთაც ისინი გასწევენ და ის მომსახურებები დააკნინონ, რომელსაც იღებენ. ამგვარად, ჩვენ რომ არ გვქონდეს შექმნილი გარანტიები კერძო გარიგებებით წინასწარ შეთანხმებული ფასების შესახებ, ქაოსი დაისადგურებდა.

ასეთი გარანტიების სრული ან თითქმის სრული დანაკლისი გვაქვს სახელმწიფოსთან შეთანხმებებში. და მაინც, სახელმწიფო, რომელიც ბოლოს და ბოლოს, ადამიანებისგან შედგება (მიუხედავად იმისა, რომ დღესდღეობით ამას უარყოფენ ან როგორც მინიმუმი, გულისხმობენ), ემორჩილება უნივერსალურ ტენდენციებს. მას სურს იმაზე მეტი გაგვიკეთოს, ვიდრე ჩვენ გვსურს რეალურად და გვაიძულებს მივიღოთ რეალურ მომსახურებად ისეთი რამ, რაც რეალობისგან შორს არის. ეს ყველაფერი კი ხორციელდება

მხოლოდ იმ მიზნით, რომ ჩვენთვის ესოდენ საჭირო მომსახურების სანაცვლოდ მოითხოვოს გადასახადები.

სახელმწიფოც ექვემდებარება მალთუსის კანონს. მას არსებობის საშუალებების ზრდის პროპორციულად გაფართოებისა და გადახარჯვების ტენდენცია ახასიათებს, საბოლოო ჯამში, ეს სხვა არაფერია თუ არა ხალხის ნება. ვაი იმ ხალხს, ვისაც არ შეუძლია შეზღუდოს სახელმწიფო მის ქმედებებში! თავისუფლება, კერძო მეწარმეობა, სიმდიდრე, ბედნიერება, დამოუკიდებლობა, პიროვნული განვითარება, – ყველაფერი ეს გაქრება.

აქ არის ერთი გარემოება, რომელიც საჭიროებს აღნიშვნას: იმ მომსახურებებს შორის, რომელთაც ჩვენ ვითხოვთ მთავრობისგან, უმთავრესი არის უსაფრთხოება. ჩვენთვის, ამის უზრუნველყოფისთვის, მას თავის განკარგულებაში უნდა ჰქონდეს ძალა, რომელსაც შეეძლება გადალახოს ყველა ინდივიდუალური თუ კოლექტიური, შიდა თუ გარე ძალები, რომელთაც შესაძლოა საფრთხის ქვეშ დააყენონ იგი. იმ საბედისწერო დისპოზიციის გათვალისწინებით, რასაც ჩვენ დავაკვირდით ადამიანებს შორის, – მისწრაფება სხვის ხარჯზე ცხოვრებისა, ამ სიტუაციას აშკარად საფრთხის შემცველად აქცევს.

იმისათვის, რომ ეს შევაფასოთ, საკმარისია განვიხილოთ კითხვა იმის შესახებ, თუ რა კოლოსალურ მასშტაბებს მიაღწია კაცობრიობის მთელი ისტორიის განმავლობაში ძარცვის განხორციელებამ სახელმწიფოებრივი ძალის ბოროტად გამოყენებით და გადამეტებით. ღირს მხოლოდ საკუთარ თავს ვკითხოთ, რა მომსახურებას უწევდა საზოგადოებას მთავრობა და რას ითხოვდა საპასუხოდ ასურეთში, ბაბილონში, ეგვიპტეში, რომში, სპარსეთში, თურქეთში, ჩინეთში, რუსეთში, ინგლისში, ესპანეთსა და საფრანგეთში. გაოცებას იწვევს თუ რაოდენ

დიდია ურთიერთგანსხვავება თითოეულ ამ შემთხვევაში.

დაბოლოს, შეიქმნა წარმომადგენლობითი ხელისუფლება, გაჩნდა იმედი, რომ შესაძლებელია აპრიორი ეს ყველაფერი დასრულებულიყო რაღაც ჯადოქრობით.

სინამდვილეში, ასეთი ხელისუფლება ეფუძნება შემდეგ პრინციპებს:

თავად ადამიანები, საკუთარი წარმომადგენლების მეშვეობით განსაზღვრავენ იმ ფუნქციების ხასიათსა და მასშტაბებს, რომელთაც ისინი მიიჩნევენ საჭიროდ, რომ დამკვიდრდეს როგორც სახელმწიფოს ფუნქცია და ასევე დაასახელებენ იმ თანხას, რისი გადახდისთვისაც არიან მზად, ამ მომსახურებების მიღების ნაცვლად.

ამგვარად, ერთიმეორის საპირისპიროდ დგას ერთი მხრივ, სხვისი ქონების მისაკუთრებისკენ მისწრაფება და მეორე მხრივ, საკუთრების დაცვისკენ მისწრაფება, რაც წარმოადგენდა მყარ საფუძველს იმის სავარაუდოდ, რომ ეს უკანასკნელი გადააჭარბებდა პირველს.

რა თქმა უნდა, დარწმუნებული ვარ, რომ გრძელვადიან პერიოდში წარმომადგენლობითი მმართველობა შედგება, მაგრამ აქვე უნდა აღვნიშნოთ, რომ ჯერჯერობით ეს არ მომხდარა.

რატომ? ორი მარტივი მიზეზის გამო: ხელისუფლება ყოველთვის ზედმეტად გამჭრიახია, ხოლო ხალხი – ყოველთვის ნაკლებად გამოცდილი.

ხელისუფლება ყოველთვის მოხერხებულია. იგი მოქმედებს მეთოდურად, ნაბიჯ-ნაბიჯ, კარგად მოფიქრებული გეგმის შესაბამისად, რომელიც მუდმივად განახლებადია ტრადიციისა და გამოცდილების დახმარებით. ხელისუფალნი სწავლობენ ადამიანთა ხასიათსა და ვნებებს. თუ შეამჩნევენ, რომ ადამიანები მიდრეკილნი არიან ომისკენ, უბიძგებენ და გაამძაფრებენ ამ კატასტროფულ

მიდრეკილებას. საკუთარი დიპლომატიის დახმარებით ისინი ერებს საფრთხეების ალყაში აქცევენ და შესაბამისად, შემდეგ მათგანვე ითხოვენ ჯარისკაცობას, არსენალსა თუ ციხესიმაგრეებს. ხშირად მათ არც უწევთ ამგვარი პრობლემების შექმნა, რადგან რაც სურთ, ისედაც ხელმისაწვდომია მათთვის. ისინი მოვალენი არიან გაანაწილონ სამუშაო ადგილები, ხელფასები, პენსიები, სამსახურში დაწინაურება. ამ ყველაფერს კი სჭირდება ბევრი ფული. შესაბამისად, ისინი აწესებენ გადასახადებს და იღებენ სესხებს.

თუ ერი ხელგაშლილი და დიდსულოვანია, ხელისუფლება მთელი კაცობრიობის გამოჯანმრთელებას შესთავაზებს. იგი დაპირდება ვაჭრობის განახლებას, სოფლის მეურნეობის აყვავებას, მრეწველობის გაფართოებას, ლიტერატურისა და ხელოვნების გადარჩენას, სიღარიბის აღმოფხვრას და ა.შ. და ა.შ. ყველაფერ ამისთვის კი, რაც საჭიროა, ეს არის მხოლოდ რამდენიმე ახალი სახელმწიფო უწყების შექმნა და დამატებით რამდენიმე ახალი ჩინოვნიკის შენახვა.

ერთი სიტყვით, აქ ტაქტიკა მდგომარეობს იმაში, რეალურ მომსახურებად წარმოადგინო ის, რაც თავისთავად არაფერია თუ არა შეზღუდვა. შედეგად ხალხი იხდის გადასახადებს არა იმის გამო, რომ მომსახურებას უწევენ, არამედ იმიტომ, რომ ართმევენ შესაძლებლობას, მიიღოს მომსახურება. გიგანტურ მასშტაბებს მიღწეული ხელისუფლება საბოლოო ჯამში იწყებს მთლიანი ეროვნული შემოსავლის ნახევრის შთანთქმას. ხალხი კი ამ დროს გაკვირვებული რჩება იმით, რომ ცხოვრების დონე არ უმჯობესდება. მიუხედავად იმისა, რომ ბევრს მუშაობენ და გამუდმებით ესმით ახალი და სასარგებლო სახელმწიფო უწყებების შექმნის შესახებ, რომლებიც ვალდებულნი არიან უსასრულობამდე ხარჯონ მათ მიერვე აღებული გადასახადები.

ყველაფერი ეს ხდება იმის გამო, რომ თუ ხელისუფლება ყველაფრის დემონსტრირებას მოახდენს, რაც შეუძლია, მაშინ ხალხში კიდევ უფრო ნაკლებად გავრცელებულია მათი რეალური საჭიროებებისა და მოთხოვნილებათა გაგება. ამიტომ, როდესაც მათ მოუწოდებენ აირჩიონ ისინი, ვისზეც უნდა იყოს მინდობილი სახელისუფლებო ძალაუფლება, ისინი, ვინც განსაზღვრავს ხელისუფლების მოქმედების სფეროს და ამ ფუნქციების შესრულების შესაბამის ჯილდოებს, ვის ირჩევს ხალხი? სახელისუფლებო ჩინოვნიკებს. ისინი საკუთარ აღმასრულებელ ძალაუფლებას ანდობენ ხელისუფლებას, რათა შემდეგ მათ დაუდგინონ საკუთარივე მოქმედების საზღვრები და მათთვის წარსადგენი მოთხოვნების ფორმულირება. ის იქცევა მოლიერის გმირივით, რომელიც საკუთარი კოსტიუმების დიზაინისა და ხარისხის შერჩევისას საკუთარ მკერავს ეყრდნობა.

ამავდროულად საქმე ცუდიდან უარესისკენ მიდის. ბოლოს და ბოლოს, ხალხი ახელს თვალს და ყურადღება გადააქვს არა ბოროტების გამოსწორების საშუალებებზე (ისინი ჯერ კიდევ არ დასულან ამ გაგებამდე), არამედ თავად ბოროტების არსებობაზე.

მართვა იმდენად სასიამოვნოა, რომ ყველა ცდილობს მოიპოვოს ძალაუფლება. შესაბამისად, არასოდეს არ განვიცდით ნაკლებობას დემაგოგებისა, რომლებიც ხალხს მუდმივად ეუბნებიან: „ჩვენ ვხედავთ თქვენს ტანჯვას და ძალიან ვწუხვართ თქვენზე. აი, თუ ჩვენ მოგვეცემოდა თქვენი მართვის საშუალება, ყველაფერი სხვაგვარად იქნებოდა“.

ასეთი პერიოდი, როგორც წესი, დიდხანს გრძელდება და ხასიათდება აჯანყებებითა და შემოჭრებით. თუ ქვეყანა დაპყრობილი იქნება, მაშინ სამხედრო ხარჯები ემატება

საგადასახადო ტვირთს, ხოლო თუ ქვეყანა დამპყრობელია, მაშინ ძალაუფლება სხვის ხელში გადადის და ბოროტმოქმედება გრძელდება.

საბოლოოდ, ეს პერიოდი გრძელდება იქამდე, სანამ ხალხი არ ისწავლის, თავად განსაზღვრონ და დაიცვან საკუთარი ჭეშმარიტი ინტერესები. ამგვარად, ჩვენ ყოველთვის მივდივართ ერთსა და იმავე დასკვნამდე – საზოგადოებრივი აზრის მუდმივი განვითარება.

როგორც ჩანს, ზოგიერთი ერი მიდრეკილია იმისკენ, გახდეს ძარცვის მსხვერპლი სახელმწიფოს მხრიდან. განსაკუთრებით ისინი, რომელთაც საერთოდ არ აღელვებთ საკუთარი ღირსება და არ გააჩნიათ არანაირი ენერგია. საკუთარ თავს მიიჩნევენ დაღუპვისთვის განწირულად, თუკი მათ ყოველ ნაბიჯს უმცირეს დეტალებამდე არ მართავენ.

მიუხედავად იმისა, ბევრი არ მიმოგზაურია, ვნახე ქვეყნები, რომლებშიც ფიქრობენ, რომ მიწათმფლობელობას არ შეუძლია არანაირი წარმატების მიღწევა, თუ სახელმწიფო თავის ხარჯზე არ შეინახავს ექსპერიმენტულ ფერმებს; რომ ცხენები საერთოდ გადაშენდებიან თუ ისინი არ იქნებიან სახელმწიფო ცხენსაშენების საკუთრებაში; რომ მამები უარს იტყვიან შვილების აღზრდაზე ან უზნეო წეს-ჩვეულებებს ჩაუნერგავენ მათ, თუ სახელმწიფო არ გადაწყვეტს, რისი სწავლებაა საჭირო, არ მიუთითებს პროგრამებზე და ა.შ. და ა.შ.

ასეთ ქვეყნებში შეიძლება რევოლუცია რევოლუციაზე მოხდეს, ერთი ხელისუფლება მეორემ შეცვალოს, მაგრამ ხალხს ნებისმიერ შემთხვევაში მმართველის წყალობისა და შეხედულებისამებრ მართავენ (რადგან განწყობილება, რომელსაც ახლა განვიხილავ, სწორედ ის სამშენებლო მასალაა, რისგანაც შედგება ხელისუფლება), და ეს ყველაფერი გაგრძელდება იქამდე, სანამ ბოლოს და ბო-

ლოს, ხალხი არ ირწმუნებს იმას, რომ ბევრად ხელსაყრელია უფრო მეტი რაოდენობის მომსახურებების იმ კატეგორიაში გადატანა, რომლებიც დაინტერესებულ მხარეთა შორის თავისუფალი შეთანხმებებით დადგენილ ფასებში ხორციელდება.

ჩვენ დავინახეთ, რომ საზოგადოება დაფუძნებულია მომსახურებათა გაცვლაზე. ეს მომსახურებები უნდა იყოს სამართლიანი და მაღალი ხარისხის. მაგრამ ჩვენ ასევე ვაჩვენეთ, რომ ადამიანები სარგებელს ნახულობენ და მუდმივად ისწრაფვიან მათ მიერ გაწეული მომსახურების გადაჭარბებულად წარმოჩენისკენ. და მე ვერ ვხედავ სხვანაირ საშუალებას, შევზღუდო მათი ეს პრეტენზია, გარდა იმისა, რომ დავუტოვოთ თითოეულ ადამიანს შესაძლებლობა, თავისუფლად მიიღოს ან უარყოს მისთვის შეთავაზებული მომსახურება.

სწორედ ამიტომ, ზოგიერთი ადამიანი მიმართავს კანონის ძალას, რათა შეზღუდოს სხვა ადამიანების ბუნებითი უფლებები, ისარგებლოს ამგვარი თავისუფლებით ბოლომდე. ამგვარი ძარცვის ფორმას უწოდებენ პრივილეგიას ან მონოპოლიას. ვნახოთ, როგორია მისი წარმოშობა და ძირითადი მახასიათებლები.

ყველასთვის ცნობილია იმის შესახებ, რომ ღია ბაზარზე გამოტანილი მომსახურებები მათი დეფიციტის პროპორციულად ფასდება და იყიდება. ამიტომ ყოველი ადამიანი ეცდება მიაღწიოს იმას, რომ კანონმა არ დაუშვას ბაზარზე ყველა ის პირი, რომელთაც შეუძლიათ იგივე ან მსგავსი მომსახურებები შესთავაზონ მომხმარებელს, ან თუ მომსახურების გაწევისთვის აუცილებელია განსაზღვრული წარმოების საშუალებები, ის ეცდება მოითხოვოს, რომ კანონით მხოლოდ მას ჰქონდეს მინიჭებული უფლება, ისარგებლოს ამ საშუალებებით.

იქიდან გამომდინარე, რომ ამ ტიპის ძარცვაზე ამ შემთხვევაში უკვე ვთქვით, მე მხოლოდ ერთი კომენტარით შემოვიფარგლები.

ერთეული მონოპოლიის არსებობის შემთხვევაში ისიც კი ვერ გამდიდრდება, ვისაც კანონმა მიანიჭა ეს პრივილეგია, რადგან შეიძლება ისე მოხდეს, რომ მწარმოებელთა ყველა კლასმა ნაცვლად იმისა, რომ ეს მონოპოლია დაანგრიოს, თავისთვისაც მოითხოვოს მსგავსი პრივილეგიები. ამგვარად, ძარცვის ეს პროცესი იქცევა სისტემად, რომელშიც ყველა ცდება იმდენად, რამდენადაც თითოეული მათგანი ფიქრობს, რომ ბაზრიდან ყველაზე მეტს იღებს, სინამდვილეში კი ამ დროს ყველას წილი ერთნაირად მცირდება.

ზედმეტია იმის აღნიშვნა, რომ ეს სისტემა განხეთქილებას თესავს არა მხოლოდ საზოგადოების ყველა კლასში, არამედ ერებს შორისაც, რადგან მუდმივად ითხოვს გაუთვალისწინებელ და დაუგეგმავ ჩარევებს ხელისუფლების მხრიდან. ამიტომ იგი სავსეა ძალადობით, რომელსაც ასევე ახასიათებს მანამდელი ჩარევების ნიშან-თვისებები, რომ ის მრეწველობის ყველა სფეროს არასტაბილურ მდგომარეობაში ამყოფებს, თავის არიდების შესაძლებლობის გარეშე. დაბოლოს, ის აჩვევს ადამიანებს საკუთარი თავის უზრუნველყოფისთვის დაეყრდნოს კანონს და არა საკუთარ თავს. რთულია წარმოვიდგინოთ ამაზე მეტი მასტიმულირებელი მოტივები სოციალური არეულობებისთვის.

## დასაბუთება

შეიძლება იკითხოთ: „რატომ გამოვიყენოთ სიტყვა „ძარცვა“? ის უხეშად ჟღერს, შეურაცხყოფს, აღიზიანებს

და ჩვენს წინააღმდეგ განაწყობს მშვიდ და ზომიერ ადამიანებს. სწორედ ეს ამძაფრებს ამ კამათს“. ამიტომ გავიმეორებ, მე პატივს ვცემ ინდივიდებს, მე მჯერა პროტექციონიზმის პრაქტიკულად ყველა მომხრის გულწრფელობის, მე არ ვითვისებ უფლებას, ეჭვქვეშ დავაყენო ვინმეს პიროვნული სიმართლე, მოწესრიგებულობა თუ ჰუმანურობა, მაგრამ კიდევ ერთხელ გავიმეორებ, პროტექციონიზმი არის შედეგი, საბედისწერო შედეგი საერთო შედეგისა, რომელსაც ადამიანები ან მათი უმრავლესობა უშვებს მაშინ, როდესაც ერთდროულად ხდებიან ძალადობის მსხვერპლნი და თანამონაწილენი. საგანთა ბუნება ისეთია, როგორიც არის და მე არ შემწევს ძალა რაიმე შევცვალო ამაში.

თავად წარმოიდგინეთ, დავუშვათ, დიოგენეს[1] ამოეყო კასრიდან თავი და ეთქვა: „ათენელებო, თქვენ აიძულებთ მონებს, გემსახურონ. გიფიქრიათ იმაზე, რომ ამგვარად უსამართლოდ ძარცვავთ თქვენივე თანამოძმეებს?!“

ან წარმოიდგინეთ რომაელი ტრიბუნი, ფორუმზე ასეთი სიტყვით რომ გამოსულიყო: „რომაელებო, თქვენი არსებობის საშუალებები დაფუძნებულია სხვა ერების გამუდმებულ ძარცვაზე!“

რა თქმა უნდა, ორივე ჭეშმარიტებას იტყოდა, მაგრამ შეგვიძლია აქედან დავასკვნათ, რომ ათენისა და რომის ყველა მცხოვრები უღირსი იყო? რომ სოკრატე და პლატონი, კატონი და ციცერონი იყვნენ პიროვნებები, რომლებიც არ იმსახურებდნენ პატივისცემას?

---

[1] დიოგენე სინოპიდან (ძვ. წ. 412-323) – ბერძენი ფილოსოფოსი, ცინიკოსი. აცხადებდა, რომ არაფერი ესაჭიროებოდა. ყველაფრისგან თავისი განდგომის თვალნათლივ საჩვენებლად მთელ საბერძნეთში მოგზაურობდა; ცხოვრობდა ღვინის ცარიელ კასრში და აბუჩად იგდებდა ბერძნულ ცივილიზაციას.

ვის შეიძლება მოსვლოდა თავში ასეთი აზრი? ყოველივე ამის მიუხედავად, ეჭვგარეშეა, ეს უდიდესი ადამიანები ცხოვრობდნენ ისეთ გარემოში, რომელმაც შეცვალა მათი გაგება უსამართლობაზე. ცნობილია, რომ არისტოტელეს ვერც კი წარმოედგინა საზოგადოება მონების გარეშე.

მონობა ჩვენს დროშიც არსებობს და ეს საერთოდ არ აღელვებს პლანტატორთა სინდისს, რომლებიც ფლობენ მონებს. უდიდეს დაპყრობებს მთელი არმიები ემსახურებოდნენ, სხვა სიტყვებით რომ ვთქვათ, უდიდეს გაძარცვებს. მაგრამ ნიშნავს ეს იმას, რომ მათში არ იყვნენ ისეთი ჯარისკაცები და ოფიცრები, რომლებიც გამოირჩეოდნენ იმგვარი პიროვნული პატიოსანი განზრახვებით, როგორსაც იშვიათად შევხვდებით სამრეწველო კლასში; ადამიანები, რომლებსაც ქურდობაზე აზრის გაელვებაც კი გააწითლდებდათ; რომლებიც ამჯობინებდნენ ათასგვარ საფრთხეში გახვეულიყვნენ, ვიდრე ამგვარ უღირსობამდე დამდაბლებულიყვნენ?!

მე ინდივიდებს კი არ ვადანაშაულებ, არამედ საზოგადოებრივი აზრის გავრცელების ზოგად ტენდენციას, რომელიც აბრმავებს, თვალს ჭრის მათ და რომელშიც დამნაშავეც მთლიანად საზოგადოებაა.

იმავეს ვფიქრობ მონოპოლიებზეც. მე ვადანაშაულებ სისტემას და არა კერძო პირებს, საზოგადოებას მთლიანად და არა რომელიმე მის კონკრეტულ წევრს. თუკი შეიძლებოდა, რომ უდიდესი ფილოსოფოსები შემცდარიყვნენ და ვერ დაენახათ მონობის უსამართლო ხასიათი, მაშინ უფრო ადვილია მიწათმფლობელები და მრეწველები მოტყუვდნენ პროტექციონიზმის ბუნებისა და მისი განხორციელების შედეგების რაობით.

# პროტექციონიზმი და კომუნიზმი[1]

## მუსიე ტიერის[2]

მუსიე, ნუ იქნებით თებერვლის რევოლუციის უმადური. მან გაგაოცათ და შესაძლოა შეურაცხგყოთ კიდეც, მაგრამ თქვენთვის მოულოდნელი ტრიუმფი უზრუნველყო, როგორც ავტორის, ორატორისა და დამსახურებული საიდუმლო მრჩევლისთვის[3].

ამ წარმატებებს შორის არის ერთი, განსაკუთრებულად გამორჩეული და უჩვეულო, რომლის შესახებაც ბოლო დღეებში გაზეთი „La Presse“ წერდა: „ნაციონალური შრომის დაცვის ასოციაციამ (ყოფილი მიმერელის კომიტე-

---

[1] გამოქვეყნდა 1848 წელს.

[2] ლუი-ადოლფ ტიერი (1797-1877) – ფრანგი პოლიტიკოსი და ისტორიკოსი. საფრანგეთის პრემიერ-მინისტრი მეფე ლუი ფილიპ I-ის დროს 1836-1839 და 1840 წლებში, აგრეთვე საფრანგეთის მესამე რესპუბლიკის პრეზიდენტი 1871-1873 წლებში. სტატიაში განხილულია ლუი-ადოლფ ტიერის მიერ საფრანგეთის შრომის დაცვის ნაციონალური ასოციაციის ცენტრალური კომიტეტის მიერ სატრანსპორტო საშუალებების პროტექციონისტული დოქტრინების ეგიდით 1848 წელს გამოცემულ წიგნში „საკუთრება“ გამოთქმული მოსაზრება იმის შესახებ, რომ „ყოველ ადამიანს აქვს საკუთარი შრომის ნაყოფის თავისუფლად და სრულად გამოყენების შეუზღუდავი უფლება“.

[3] 1849-1951 წლებში ტიერი იყო საფრანგეთის საკანონმდებლო ორგანოს წევრი, მემარჯვენე კონსერვატიული და მონარქისტული „წესრიგის პარტიის“ ლიდერი და პრეზიდენტ ლუი ნაპოლეონის (შემდგომში იმპერატორ ნაპოლეონ III-ის) მოწინააღმდეგე, ასევე წინააღმდეგი იყო რესპუბლიკელთა მემარცხენე იდეოლოგიისა.

ტი[1]) ყოველ თავის კორესპონდენტსა და წევრს დაუგზავნა ცირკულარი – შეტყობინება იმის შესახებ, რომ ყველა ქარხანასა და ფაბრიკაში დაიწყონ ხელმოწერები მუსიე ტიერის წიგნის „საკუთრების“ გავრცელების მხარდასაჭერად. თავად ასოციაციამ ამ გამოცემის 5 000 ეგზემპლარი შეიძინა“.

ვისურვებდი, მენახეთ ესოდენ მაამებლური განცხადების ხილვისას, სიხარულისგან გაბადრული სახით.

ტყუილად არ ამბობენ: შეუცნობელია გზანი უფლისანი. თუ მომცემთ ერთ წუთს ახსნისთვის, დაგიმტკიცებთ, რომ გაძლიერებული და გაფართოებული პროტექციონიზმი გარდაიქმნება კომუნიზმად, მსგავსად იმისა, როგორც პატარა კობრი იქცევა დიდ კობრად, თუკი საერთოდ ღმერთი მისცემს მას სიცოცხლეს. ამიტომ მე გეტყვით, რომ იქმნება ძალიან უცნაური სიტუაცია, რომელშიც პროტექციონიზმის მიმდევარი გვევლინება კომუნიზმის მოწინააღმდეგედ და მდევნელად, მაგრამ უფრო მეტად უცნაურია და მეორე მხრივ, დამამშვიდებელია ის, რომ მძლავრი ასოციაცია სპეციალურად შექმნილია იმისთვის, რათა თეორიულადაც და პრაქტიკულადაც გაავრცელოს კომუნისტური პრინციპები (იმის გათვალისწინებით, რასაც იგი მიიჩნევს სასარგებლოდ თავისი წევრებისთვის). დღეს იგი საკუთარი ძალისხმევის ნახევარს სწირავს იმას, რომ აღმოფხვრას ბოროტება, რომელიც მისი ძალისხმევის მეორე ნახევრისგან არის შექმნილი.

ვიმეორებ, იქმნება მანუგეშებელი სანახაობა. იგი გვარწმუნებს ჭეშმარიტების შეუქცევად ტრიუმფში, რამდე-

---

[1] ოგიუსტ პიერ რემი მიმერელი (1786-1871) – ფრანგი პოლიტიკოსი, ფრანგული პროტექციონიზმის ფუძემდებელი. იყო ბამბის მრეწველობის წარმომადგენელი. 1842 წელს საფრანგეთში დააფუძნა კომიტეტი (მიმერელის კომიტეტი), რომლის მთავარ ამოცანას წარმოადგენდა თავისუფალი ვაჭრობის წინააღმდეგ ბრძოლა.

ნადაც წარმოგვიდგენს ჩვენს ნამდვილ და უპირველეს წინამძღოლებს, დივერსიულ დოქტრინათა გამავრცელებლებს, რომლებიც თავადვე შეშინდნენ საკუთარი წარმატებებით და ახლა შხამსა და შხამსაწინააღმდეგო საშუალებებს ერთსა და იმავე აფთიაქში ამზადებენ.

ეს გულისხმობს იგივეობის გამომჟღავნებას – კომუნისტურ და პროჰიბიციონისტურ[1] პრინციპებს შორის. შესაძლოა თქვენ არ აღიარებთ ასეთ იდენტურობას, თუმცა სიმართლე გითხრათ, ვერ წარმომიდგენია დავუშვა, რომ ასეთი გარემოებებით შეძრულმა, შეძელით დაგეწერათ ოთხი ასეული გვერდი საკუთრებაზე. ალბათ ფიქრობთ, რომ ჩემი მოკრძალებული მცდელობა, დავიცვა სამეწარმეო თავისუფლება, კერძოდ ვაჭრობის თავისუფლება, ეს ყველაფერი უშედეგო კამათისადმი ვნებაა, რომ ბრძოლის აზარტი მაიძულებს გამადიდებელი შუშით ვუყურებდე ჩემს მოწინააღმდეგეთა შეცდომებს, როგორც ეს ხშირად ემართება ჩვენს პოლემისტებს. საკამათო არაა, რომ მეტი დამაჯერებლობისთვის, შეგნებულად გავაზვიადე გაზეთ „Le Moniteur“-ის თეორია, რათა ის გაზეთ „Le Populaire“-ის თეორიის შესადარად მექცია. მაგრამ ასევე იქცევიან მსხვილი მეწარმეები, პატიოსანი მიწათმფლობელები, მდიდარი ბანკირები, მოხერხებული ჩინოვნიკები, როცა უნებლიეთ და გაუაზრებლად ხდებიან კომუნიზმის ინიციატორები და მქადაგებლები ჩვენთან, საფრანგეთში.

შეიძლება გკითხოთ? – რატომაც არა! ბევრია ისეთი დასაქმებული, რომელიც აღვსილია ნამდვილი რწმენით შრომის საყოველთაოობის უფლებისადმი; რომლებიც ამიტომაც არიან კომუნისტები, ცოდნისა და სურვილის გარეშე და რომლებიც არ დაუშვებენ, რომ მათ კომუნისტები

[1] პროჰიბიციონიზმი – სამართლის ფილოსოფიაში ისეთი მიმდინარეობაა, რომელიც აკრძალვითი ღონისძიებების დაკანონებაში ხედავს გამოსავალს.

ვუწოდოთ. საქმე ისაა, რომ ყველა სოციალურ ფენაში ინტერესებს განსაზღვრავს ნება. ნება კი, როგორც პასკალი[1] ამბობდა, რწმენის მთავარი ინსტრუმენტია. სხვა სიტყვებით რომ ვთქვათ, ბევრი მწარმოებლიდან, მათ შორის კეთილსინდისიერი ადამიანები, დაიცავენ კომუნიზმს იმ პირობით, რომ განაწილდება სხვების საკუთრება და არა მათი. მაგრამ როგორც კი ამ პრინციპის გავრცელება იზრდება, ძლიერდება და საქმე მიდის მათი საკუთარი აქტივების განაწილებამდე, მაშინ კომუნიზმი მათ შიშის ზარს სცემთ. ისინი კითხულობდნენ და ავრცელებდნენ „Le Moniteur industriel"-ს, ახლა კი, კითხულობენ და ავრცელებენ წიგნს საკუთრებაზე. ყოველივე ამან რომ გაგაოცოთ, თქვენ არ უნდა ფლობდეთ ცოდნას ადამიანის გულისა და მისი ბნელი კუნჭულების შესახებ და იმის შესახებ, თუ რა ადვილად იქცევა იგი მოხერხებულ მატყუარად.

არა, ბატონო, ბრძოლის სიმძაფრის გამო კი არ ჩამომიყალიბებია შეხედულება პროჰიბიციონისტურ დოქტრინაზე, პირიქით, ამ შეხედულებების გამო ჩავები ბრძოლაში. მერწმუნეთ, ჩვენი საგარეო ვაჭრობის გაფართოება გვაძლევს მცირე შედეგებს, რაც, რა თქმა უნდა, არ უნდა უგულებელვყოთ, თუმცა ეს არ ყოფილა ჩემთვის განმსაზღვრელი მოტივი. ვფიქრობდი და ვფიქრობ, რომ საკუთრების პრობლემა მიბმულია ამ საკითხზე. ვფიქრობდი და ვფიქრობ, რომ ჩვენმა საბაჟო ტარიფებმა, მიღებულმა სრულიად განსაზღვრული მიზეზებით და დაცულმა სრულიად განსაზღვრული არგუმენტებით, წარმოშვა უფსკრული თავად საკუთრების პრინციპში, რომელში გადაჩეხვაც ემუქრება

[1] ბლეზ პასკალი (1623-1662) – ფრანგი მათემატიკოსი, ფიზიკოსი, ლიტერატორი, ფილოსოფოსი, კიბერნეტიკოსი, ალბათობის თეორიის ერთ-ერთი ფუძემდებელი, ჰიდროსტატიკის, როგორც მეცნიერების ერთ-ერთი დამაარსებელი.

მთელ ჩვენს დანარჩენ კანონმდებლობას.

ადამიანების აზროვნების წესის გათვალისწინებით, მეჩვენება – მიუხედავად იმისა, რომ ამგვარი კომუნიზმი არ აცნობიერებს საკუთარ მნიშვნელობას (სამართლიანობა მოითხოვს ამ გარემოების აღნიშვნას), მისი გავლენა განადგურებას გვიქადის. ვფიქრობ, სწორედ ასეთი კომუნიზმი (არსებობს კომუნიზმის რამდენიმე სახეობა) სრულიად ლოგიკურად, დაედო საფუძვლად პროტექციონისტულ არგუმენტაციას და უკარნახა მას ახალი დასკვნები. ასე რომ, ვფიქრობ, ზუსტად ამ ნიადაგზეა საჭირო და სასარგებლო, ვებრძოლოთ მას. იქამდე, ვიდრე კომუნიზმი რჩებოდა მიმერელის კომიტეტის სოფისტურ შეიარაღებად, არ არსებობდა იმედი მასზე გამარჯვებისთვის, რადგანაც იგი ბატონობდა საზოგადოებრივ ცნობიერებაზე, მაგრამ ჩვენ შევიკრიბეთ ბორდოში, პარიზში, მარსელსა და ლიონში, დავაარსეთ თავისუფალი გაცვლის ასოციაცია. ვაჭრობის თავისუფლება ადამიანებისთვის თავისთავად არის უკვე ფასეული სიმდიდრე, მაგრამ მხედველობაში მხოლოდ ეს თუ გვექნებოდა, დავარქმევდით მას „ასოციაციას თავისუფალი ვაჭრობისთვის“, ანდა უფრო პოლიტიკურად ჟღერადს – „ტარიფების მუდმივი რეფორმირების ასოციაციას“. მაგრამ სიტყვათა წყობა „თავისუფალი ვაჭრობა“ გულისხმობს საკუთარი შრომის ნაყოფის თავისუფალ განკარგვას, ან, სხვა სიტყვებით რომ ვთქვათ, საკუთრებას და ამიტომაც ვამჯობინეთ ასეთი სახელწოდება. რასაკვირველია, ვიცოდით, რომ ასეთი სიტყვათა წყობა ბევრ სირთულეს შეგვიქმნიდა. ის ხომ რაღაც პრინციპს ამტკიცებს, ე.ი. ყველა ჩვენს მოწინააღმდეგეს აქცევს საწინააღმდეგო პრინციპის მომხრედ. ყველაზე მეტად, ჩვენი პრინციპი არ მოეწონათ იმათ, ვინც მანამდე განწყობილნი იყვნენ იმისთვის, რომ ჩვენთან ერთად ყოფილიყვნენ. მაგალითად,

ვაჭრები, რომლებსაც უფრო მეტად აღელვებდათ საბაჟოს რეფორმირება, ვიდრე კომუნიზმის წინააღმდეგ ბრძოლა და მასზე გამარჯვების მოპოვება. მიუხედავად ჩვენი შეხედულებებისადმი სიმპათიისა, ქალაქმა ჰავრმა[1] უარი თქვა ჩვენი დროშის ქვეშ დადგომაზე. ყველგან მეუბნებიან: „ჩვენთვის უკეთესია მივაღწიოთ ჩვენი ტარიფების მცირეოდენ შემსუბუქებას, ვიდრე წინა პლანზე წამოვწიოთ რაღაც აბსოლუტური პრეტენზიები“. ჩემი პასუხი ასეთია: თუ შემოისაზღვრებით მხოლოდ ამით, მაშინ იმოქმედეთ თქვენი სავაჭრო პალატის შესაბამისად. ასევე მეუბნებიან: სიტყვები „თავისუფალი ვაჭრობა“ აშინებს ადამიანებს და წარმატებას აყოვნებს. ისე, ეს სიმართლეა, მაგრამ მე დავიხსენი ჩემი მძლავრი არგუმენტი, ამ სიტყვების შიშისგან მათი აღიარების სანაცვლოდ. ვფიქრობდი, რაც უფრო მეტად გვემუქრებიან, მით უფრო მეტად ადასტურებენ, რომ საკუთრების გაგება უქრებათ გონებაში. პროჰიბიციონისტურმა დოქტრინამ აცდუნა იდეები, ხოლო მცდარმა იდეებმა დაბადეს პროტექცია. საბაჟო ტარიფების გაუმჯობესების მიღწევა, შემთხვევითი ან მინისტრის კეთილგანწყობის შედეგი კი არ არის, არამედ ეს უბრალოდ ეფექტის შემსუბუქებაა და არა მიზეზების აღმოფხვრა. ამიტომ, მე განვაგრძობდი ტერმინ „თავისუფალი ვაჭრობის“ გამოყენებას არა მავნებლობისთვის, არამედ დაბრკოლებათა წარმოსაჩენად, რომლებსაც იგი ჩვენთვის ქმნის, რათა ვიხილოთ ის დაბრკოლებანი, რომლებიც ცხადყოფენ გონების ავადმყოფობას და შესაბამისად, წარმოშობენ მყარ დადასტურებას იმისა, რომ სოციალური წესრიგის საწყისები საშიშროების წინაშე აღმოჩნდა.

რა თქმა უნდა, არასაკმარისია, განვაცხადოთ ჩვენს

[1] ჰავრი – საპორტო ქალაქი ჩრდილოეთ საფრანგეთში.

მიზნებზე ერთი ან რამდენიმე სიტყვით. აუცილებელია თავად მიზნების ნათელი განსაზღვრება. ასეც მოვიქეცით, ახლა წარმოგიდგენთ ჩვენს პირველ აქტს, ანუ ჩვენი ასოციაციის მანიფესტის ციტირებას, როგორც დამადასტურებელ მტკიცებულებას:

„ჩვენ, ქვემორე ხელისმომწერნი, შეკრებილნი ერთად უდიდესი საქმის დასაცავად, ვგრძნობთ აუცილებლობას, გამოვხატოთ ჩვენი რწმენა და განვაცხადოთ ჩვენი მიზნები, საზღვრები და მათი მიღწევის საშუალებები, გაგანდოთ არსი ჩვენი გაერთიანებისა.

გაცვლა არის ბუნებითი უფლება, ისევე როგორც საკუთრება. ყოველ მოქალაქეს, რომელიც შექმნის ან მოიპოვებს რაიმე პროდუქტს, უფლება აქვს მოიხმაროს იგი თავად ან დაუთმოს ნებისმიერ ადამიანს მსოფლიოში, თუ ის თანახმაა მასში გაუცვალოს რაიმე. ასეთი უფლების შეზღუდვა მოქალაქისთვის, რომელიც მოიხმარს ნებისმიერ პროდუქტს ისე, რომ არ აყენებს ზიანს საზოგადოებრივ წესრიგსა და საერთო ჩვეულებებს, რომელიც ამას ერთმნიშვნელოვნად აკეთებს საკუთარი თავისა და სხვა მოქალაქისთვის, ნიშნავს ძარცვის დაკანონებას, კანონიერებისა და სამართლიანობის ხელყოფას.

ეს ხომ ასევე იქნებოდა თავად წესრიგის პირობებისა და წინაპირობების დარღვევა! როგორ შეიძლება იყოს წესრიგი საზოგადოებაში, რომელშიც წარმოების ყოველი სფერო, სახელმწიფოს ძალითა და კანონით მხარდაჭერილი, ყველა სხვა სფეროზე ზეწოლის საშუალებით ცდილობს უზრუნველყოს საკუთარი წარმატება?

ეს ხომ იქნებოდა განგების ჩანაფიქრის არაღიარება, რომელიც განსაზღვრავს ადამიანთა ბედ-იღბალს და ვლინდება უსასრულო განსხვავებებში, ამინდის, სეზონის,

ბუნებრივი მოვლენებისა და თავად ადამიანთა სახით. ეს ყველაფერი არათანაბრად არის განაწილებული ღმერთის მიერ, მხოლოდ იმიტომ, რომ შემდგომ გააერთიანოს სავაჭრო გაცვლის საშუალებით მათი კავშირები, მიმართული საყოველთაო ძმობისკენ.

ეს იქნებოდა საზოგადოებრივი კეთილდღეობის წინააღმდეგ წასვლა, იმიტომ, რომ ის, ვინც არ არის თავისუფალი გაცვლისთვის, არაა თავისუფალი არც საკუთარი შრომის არჩევანში. იგი იძულებულია საკუთარი ძალისხმევა, შესაძლებლობები, კაპიტალი მიმართოს მცდარი გზით, რაც ნიშნავს, რომ იძულებულია ბუნებისვე მინიჭებული შესაძლებლობები გამოიყენოს არაბუნებრივად.

დაბოლოს, ეს იქნებოდა მსოფლიოს გახლეჩა ხალხთა შორის, რადგან ის ანგრევს ურთიერთობას, რომელიც მათ აერთიანებთ და რომელიც ომებს შეუძლებელს ხდის უსარგებლობისა და სიძვირის გამო.

ამგვარად, ასოციაციის მიზანს წარმოადგენს გაცვლის თავისუფლება.

ჩვენ, ქვემორე ხელისმომწერნი, არ ვკამათობთ საზოგადოების უფლებაზე, დააწესოს გადასახადები საზღვარგარეთ გასატან საქონელზე, რომელიც მიმართულია საერთო დანახარჯების დაფარვისთვის, მაგრამ ეს გადასახადები უნდა განისაზღვროს ერთმნიშვნელოვნად მხოლოდ ხაზინის საჭიროებისთვის.

როგორც კი ასეთი დაბეგვრა დაკარგავს ფისკალურ ხასიათს და მომართული იქნება იმ მიზნით, არ დაუშვას ქვეყანაში უცხოური პროდუქცია, თუნდაც საკუთარი შემოსავლების საზიანოდ, იმისათვის, რათა ასწიოს ფასები ანალოგიურ ეროვნულ პროდუქტზე და ამგვარად შეზღუდოს საზოგადოება კონკრეტული ჯგუფის სასარგებლოდ, ამ მომენტიდან ეს უკვე პროტექცია იქნება, უფრო სწო-

რად, ქურდობა და ძარცვა. ასოციაციის მიზანი სწორედ ამ მოვლენის მხილება, ადამიანთა აზროვნებაში შესაბამისი პრინციპების მოშლა და დისკრედიტაცია, ქვეყნის კანონმდებლობიდან ამოღებაა, მიუხედავად იმისა, აქვს თუ არა მსგავსი კანონები რომელიმე სხვა ქვეყანას.

მიუხედავად იმისა, რომ ასოციაცია ისწრაფვის პროტექციონისტული რეჟიმის სრული განადგურებისკენ, ეს არ ნიშნავს, რომ ის ითხოვს ასეთ რეფორმირებას ერთი ხელის მოსმით, ერთ ღამეში ან ვთქვათ, რაიმე სახის კენჭისყრით. ბოროტებიდან სიკეთისკენ სვლაც კი, ან ხელოვნური სიტუაციიდან ბუნებრივისკენ მობრუნება, მოითხოვს უკიდურეს სიფრთხილეს. ჩვენი ჩანაფიქრის დეტალებამდე შესრულება სახელმწიფომ უნდა აიღოს, ხოლო ასოციაციის ამოცანაა ამ ჩანაფიქრის პოპულარიზება და გავრცელება.

რაც შეეხება საშუალებებსა და შესაძლებლობებს, რომელთა მოქმედებაში მოყვანასაც ასოციაცია აპირებს, იგი არასდროს არ უნდა მოიძებნოს საკონსტიტუციო და საკანონმდებლო ჩარჩოებს მიღმა.

დაბოლოს, ასოციაცია დამოუკიდებელია ყველა პოლიტიკური პარტიისგან. ის არ აპირებს ემსახუროს არც ერთი სამრეწველო სფეროს წარმომადგენელს ან ქვეყნის რომელიმე ტერიტორიულ ნაწილს. მისი ძალისხმევის საგანი და მიზანი არის და იქნება საყოველთაო და სამუდამო სამართლიანობა, მშვიდობა, ერთიანობა, თავისუფალი ურთიერთობა და ძმობა ყველა ადამიანს შორის, საერთო ინტერესები, რომელიც ვრცელდება ყველგან და ყველა ასპექტით საზოგადოების, როგორც მომხმარებლებისთვის“.

არის კი, ამ მანიფესტში თუნდაც ერთი სიტყვა, რომელიც არ ავლენს მძაფრ სურვილს გაამყაროს ან მეტიც, შექმნას ადამიანთა შეზღუდვებით შერყვნილ გონებაში

საკუთრების გაგება? განა ცხადი არ არის, რომ სავაჭრო ინტერესი მასში უკანა პლანზეა, ხოლო სოციალური – მოწინავეზე? შეამჩნევდით, თავისთავად ტარიფი ჩვენთან მცირეა, კარგია ის თუ ცუდი, ადმინისტრაციული თუ ფისკალური თვალსაზრისით, მაგრამ როგორც კი ის წინასწარ განზრახულად შემოდის და თან იზიდავს პროტექციას, ანუ როგორც კი ის მოიმართება ძარცვასა და საკუთრების უფლების პრინციპულ უარყოფაზე, ჩვენ ვიბრძვით მის წინააღმდეგ, მაგრამ არა როგორც ტარიფის, არამედ როგორც სისტემის წინააღმდეგ. ჩვენ ვამბობთ, რომ ვისწრაფვით ჯერ თავად აზრის გაქრობისკენ, ადამიანთა გონებიდან ასეთი სისტემისა და შემდგომ უკვე ჩვენი კანონმდებლობიდან გაქრობისკენაც.

ეჭვს არ იწვევს, გვკითხავენ, რატომ შემოვფარგლეთ ჩვენი ბრძოლა კონკრეტული და სპეციფიკური საკითხით, როდესაც საქმე ეხება უდიდესი მნიშვნელობის საერთო პრობლემას.

მიზეზი მარტივია. საჭირო იყო დაგვეპირისპირებინა ერთი ასოციაცია მეორისთვის, მოგვემხრო დაინტერესებული ჯგუფები, ხოლო ჩვენს რიგებში დამატებითი ჯარისკაცები ჩაგვერთო. ბრწყინვალედ ვიცოდით, რომ პოლემიკა პროჰიბიციონისტებსა და თავისუფალი ვაჭრობის მომხრეებს შორის შეუძლებელია არ შეხებოდა და ბოლოს და ბოლოს, არ გადაწყვეტილიყო თანასწორობის, პოლიტიკური, ფილოსოფიური, ეკონომიკური საკითხების დაკავშირებით საკუთრების გაგებასთან. რამდენადაც მიმერელის კომიტეტი უარყოფს ამ პრინციპებს და მოქმედებს მხოლოდ ერთი, საგანგებო დანიშნულებით, აუცილებლად ჩავთვალეთ, წინ წამოგვეწია ეს პრინციპები და დავუპირისპირდით მათ ამოცანებს.

მაგრამ რა მნიშვნელობა აქვს იმას, თუ რას ვამბობდი

და ვფიქრობდი ადრე? რა მნიშვნელობა აქვს იმას, რომ შესაძლოა მე შევამჩნიე და ვფიქრობდი კიდეც ერთგვარ თანხვედრაზე პროტექციონიზმსა და კომუნიზმს შორის? მნიშვნელოვანია ვიცოდეთ, არსებობს კი ასეთი თანხვედრა სინამდვილეში? ეს არის ის, რის გამოკვლევასაც მე ვაპირებ.

თქვენ, რა თქმა უნდა, გახსოვთ ის დღე, როდესაც მოხერხებულად აიძულეთ მუსიე პრუდონი[1], გამოეთქვა თავისი ცნობილი აღიარება: „მომეცით შრომის უფლება და ხალისით დაგითმობთ საკუთრების უფლებას“. მუსიე პრუდონმა არ დამალა, რომ მისი აზრით ეს ორი უფლება ურთიერთშეუთავსებელია.

თუ საკუთრება შეუთავსებელია შრომის უფლებასთან და ეს უკანასკნელი დაფუძნებულია იმავე პრინციპზე, რაზეც პროტექცია, რა შეიძლება დავასკვნათ, გარდა იმისა, რომ პროტექცია თავად არის შეუთავსებელი საკუთრებასთან? გეომეტრიაში ურყევ ჭეშმარიტებად მიიჩნევა ის, რომ თუ ორი საგანი ტოლფარდია რაიმე მესამე საგანთან, მაშინ ისინიც ერთმანეთის ტოლფარდნი არიან.

ამასობაში მოხდა ისე, რომ ბრწყინვალე ორატორმა მუსიე ბიიომ[2], საკუთარ ვალდებულებად მიიჩნია, ტრიბუნიდან გამოეხატა თავისი მხარდაჭერა შრომის საყოველთაო უფლებისადმი. ეს არ იყო ადვილი მას შემდეგ, რაც მუსიე პრუდონისგან აღიარება მოვისმინეთ. მუსიე ბიიოს ძალიან კარგად ესმოდა, რომ ადამიანთა ქონებრივი მდგომარე-

[1] პიერ-ჟოზეფ პრუდონი (1809-1865) –ფრანგი პუბლიცისტი, სოციალისტური მიმდევრობის პოლიტიკური ფილოსოფოსი, იყო საფრანგეთის პარლამენტის წევრი. პირველმა უწოდა საკუთარ თავს ანარქისტი, თუმცა შემდეგ ფედერალისტი გახდა.

[2] ადოლფ ოგიუსტ მარი ბიიო (1805-1863) ფრანგი იურისტი და პოლიტიკოსი, პარლამენტის წევრი და საფრანგეთის პრეზიდენტის, იმპერატორის ნაპოლეონ III-ის მთავრობის ლიდერი.

ობის გათანაბრება სახელმწიფოს მიერ ნიშნავს მოლიპულ გზაზე კომუნიზმისკენ დაცურებას. ის, რაც მან თქვა, ეროვნული ასამბლეის დარწმუნების მცდელობა იყო, რომ მათ საკუთრების პრინციპი დაერღვიათ? მან უბრალოდ მოგიწოდათ გააკეთოთ ის, რასაც ისედაც უჭერთ მხარს არსებული საბაჟო ტარიფების სახით. მას სურს, მხოლოდ რამდენადმე გაფართოვდეს იმ დოქტრინის მოქმედების არეალი, რომელიც თქვენ მიერ ისედაც დიდი ხანია აღიარებული და მიღებულია. აი, მისი სიტყვაც:

„შეხედეთ ჩვენს საბაჟო ტარიფებს. იქ დაწესებული შეზღუდვები, დიფერენციული გადასახადები, სუბსიდიები და სხვადასხვა მექანიზმი ეხმარება საზოგადოებას, მხარს უჭერს, ანელებს ან აჩქარებს ეროვნული წარმოების მრავალმხრივ განვითარებას (შეძახილები: ძალიან კარგია! სწორედ ასეა!). ის არა მხოლოდ ფრანგულ საწარმოო ბაზარზე ადგენს წონასწორობას, არამედ იცავს კიდეც მას უცხოური ნაწარმისგან. თუმცა, ჩვენს სამშობლოში ვხედავთ, რომ მრეწველობის სხვადასხვა სფეროს წარმომადგენლები წინანდებურად ერევიან ერთმანეთის საქმეებში. მოუსმინეთ დაუსრულებელ დავებს მრეწველობის ერთი დარგის წარმომადგენელთა შორის. მაგალითად, ფოლადის მომხმარებელი ერთი საწარმო უჩივის მეორეს ფრანგული ლითონის პროტექციის გამო, უცხოური ლითონის სასარგებლოდ. საწარმოები, რომლებიც იყენებენ ბამბას, აპროტესტებენ ფრანგული ბამბის პროტექციონისტულ მდგომარეობას, რომელიც გამორიცხავს უცხოეთიდან ბამბის შემოტანას. ასეთივე მდგომარეობაა სხვა სფეროებშიც. ასე და ამგვარად, საზოგადოება (უნდა ეთქვა – ხელისუფლება) იძულებულია ჩაერიოს ყოველ ბრძოლასა თუ დავაში, რომელიც ეხება წარმოებას. ის ერევა აქტიურად და ყოველდღიურად, პირდაპირ თუ ირიბად და როგორც

კი თქვენ დაიწყებთ საბაჟო საკითხების მოგვარებას, მაშინვე დაინახავთ, რომ ნებსით თუ უნებლიეთ, იძულებული იქნებით გახდეთ მხარე და გაერკვეთ თითოეულის უფლებებში, მათი ყველა ინტერესიდან გამომდინარე“.

არავინ აყენებს ეჭვქვეშ საზოგადოების ვალს, დაეხმაროს დაუცველ მუშებს. აქ საუბარია იმაზე, რომ ისეთი სიტუაცია შეიქმნა, როდესაც ხელისუფლება იძულებულია ჩაერიოს წარმოების საკითხების მოგვარებაში.

მიაქციეთ ყურადღება იმას, რომ მუსიე ბიიოს მტკიცებულებები თქვენდამი ბოროტი ირონით არ არის გამსჭვალული. იგი არ არის თავისუფალი გაცვლის ფარული მომხრე და არ ცდილობს აჩვენოს პროტექციონისტების არათანამიმდევრულობა. არა, მუსიე ბიიო თავად გახლავთ თვითდაჯერებული პროტექციონისტი. იგი იღვწის იმისთვის, რომ სიმდიდრე განაწილდეს კანონით და ამ გზაზე ასეთი სატარიფო პოლიტიკა სასარგებლოდ მიაჩნია, ხოლო როდესაც აწყდება წინაღობას საკუთრების სახით, უბრალოდ გადაახტება მას, ისევე როგორც ამას აკეთებთ თქვენ. შემდეგ ის თავის გზაზე ხვდება შრომის უფლებას, და მასაც, როგორც საკუთრების უფლებას, განიხილავს წინაღობად და ასევე გადაახტება მასაც. თუმცა, თუ უცბად უკან მოიხედავს, გაოცდება, რადგან თქვენ უკვე აღარ მიჰყვებით. ის გეკითხებათ, რატომ გაჩერდით? თუ თქვენ უპასუხებთ:

„შეიძლება ითქვას, მე ვუშვებ, რომ კანონს შეუძლია დაარღვიოს საკუთრების უფლება, მაგრამ არ ვისურვებდი, ეს გააკეთოს შრომის უფლების დაცვის გზით“, – მუსიე ბიიო გაგიგებთ და თქვენთან ერთად განიხილავს მეორეხარისხოვან საკითხს იმის შესახებ, დროულია თუ არა კანონი ზუსტად ასეთი ფორმით. მაგრამ თქვენ დაუპირისპირდებით მის თვალსაზრისს თავად საკუთრების უფლების

პრინციპის საფუძველზე, რაც მას გააოცებს და მისცემს უფლებას გითხრათ: „ნუ წარმოაჩენთ თქვენს თავს კეთილ მოციქულად და თუ თქვენ უარყოფთ შრომის უფლებას, მაშინ ნუ იზამთ ამას საკუთრების უფლებაზე დაყრდნობით, ვინაიდან, თავადვე არღვევთ ამ უკანასკნელს მაშინ, როდესაც საჭიროდ მიიჩნევთ, ანუ როდესაც თქვენთვის იქნება ეს სასარგებლო“.

მას შეუძლია არცთუ უსაფუძვლოდ ასევე გკითხოთ:

„პროტექციონისტული ტარიფებით ხშირად ართმევთ საკუთრებას ღარიბებს და გადასცემთ მდიდრებს, ხოლო საყოველთაო შრომის უფლებაზე დაყრდნობით, თქვენ შეძლებთ მდიდრების საკუთრების უფლების დარღვევას ღარიბების სასარგებლოდ. ამ მხრივ რატომ არ გაწუხებთ სინდისი ასე ძალიან?“

ასე რომ, თქვენსა და მუსიე ბიიოს შორის არის მხოლოდ ერთი განსხვავება. მართალია, ორივე ერთი – კომუნიზმის გზით მიდიხართ, მაგრამ თუ თქვენ ჯერ მხოლოდ ერთი ნაბიჯი გაქვთ გადადგმული, მას – ორი. აქედან გამომდინარე, ვფიქრობ, უპირატესობა გაქვთ მასთან შედარებით. თუმცა თქვენ ლოგიკაში მოიკოჭლებთ. მართალია, თქვენ და ის ერთი მიმართულებით მოძრაობთ – საკუთრების უფლებისგან ზურგშექცეული, მაგრამ შედეგად, იქმნება თვალსასეირო სანახაობა, რადგანაც ცდილობთ ისე გამოიყურებოდეთ, როგორც საკუთრების უფლების დამცველი რაინდი. ეს არის აშკარა არათანამიმდევრულობა, რომლის არიდებაც თავის მხრივ, მუსიე ბიიომ შეძლო, მაგრამ ვაი რომ, ისიც მარცხდება ამ სიტყვიერ კინკლაობაში. მუსიე ბიიო საკმარისად განათლებულია იმისთვის, რათა თუნდაც ბუნდოვნად მაინც წარმოიდგინოს იმის საფრთხე, რომ ამ გზაზე თითოეული ნაბიჯი კომუნიზმისკენაა მიმართული. ის არ აგდებს თავის თავს

სასაცილო სიტუაციაში და არ გვევლინება საკუთრების უფლების დამცველად მაშინ, როდესაც ამ უფლებას არღვევს. მაშინ რითი აპირებს თავის მართლებას? იგი იმ ადამიანთა საყვარელ აქსიომას მიმართავს, რომელთაც ორი ურთიერთგამომრიცხავი რამის შერიგება სურთ. იქ არ არსებობს პრინციპები. საკუთრება და კომუნიზმი... მოდით, ავიღოთ მცირეოდენი აქედანაც და იქიდანაც გარემოების მიხედვით. აი, მისი სიტყვები:

„ჩემი აზრით, ცივილიზაციის ისარი ყოველთვის ირხევა ერთი პრინციპიდან მეორისკენ, მიუხედავად კონკრეტული საჭიროებისა, მაგრამ ეს რხევები ყოველთვის პროგრესის აღმნიშვნელია და თუ ის ძლიერად გადაიხარა აბსოლუტური პიროვნებული თავისუფლებისკენ, შემდეგ უეჭველად დაუბრუნდება სახელმწიფო ჩარევის აუცილებლობას“.

გამოდის, ამ სამყაროში არ არსებობს ჭეშმარიტება, არ არსებობს პრინციპები, რამდენადაც ისარი ერთი პრინციპიდან მეორისკენ მიმდინარე საჭიროებების მიხედვით ირხევა. ო, ეს მეტაფორა! სად მიგვიყვანთ, თუკი ამის ნებას მოგცემთ!

თქვენ ერთხელ გონივრულად განაცხადეთ ტრიბუნიდან – შეუძლებელია ითქვას და მით უმეტეს, დაიწეროს უცბად და ყველაფერი ერთად. ამიტომ საჭიროა მკაფიოდ განვმარტო, რომ აქ არ განვიხილავ პროტექციონისტული რეჟიმის ეკონომიკურ ასპექტებს და არ ვცდილობ განვმარტო, იძლევა თუ არა ეს რეჟიმი, ეროვნული სიმდიდრის თვალსაზრისით, უფრო მეტ სიკეთეს, ვიდრე ბოროტებას ან პირიქით. ერთადერთი, რაც მინდა დაგიმტკიცოთ, არის ის, რომ ზემოთ აღნიშნული რეჟიმი სხვა არაფერია, თუ არა კომუნიზმის გამოვლინება. მუსიე ბიიომ და მუსიე პრუდონმა დაიწყეს ამის წარმოჩენა. მე ვეცდები განვაგრძო და შევავსო იგი.

პირველ ყოვლისა, რა იგულისხმება სიტყვაში „კომუნიზმი“? თუ არ არის შესაძლებელი საზოგადოებრივი საკუთრების დამკვიდრება, არსებობს რამდენიმე საშუალება კომუნიზმის მისაღწევად, რომელიც ნებისმიერ შემთხვევაში შეიძლება გამოყენებული იქნეს. მუსიე დე ლამარტინმა[1] დაითვალა ოთხი საშუალება. თქვენ ვარაუდობთ, რომ ასეთი საშუალება ათასია და მე გეთანხმებით. მით უმეტეს, როცა ვფიქრობ, რომ აქედან ყველა ერთიანდება სამ კატეგორიაში, რომელთაგანაც ჩემი აზრით, მხოლოდ ერთი წარმოადგენს ნამდვილ საფრთხეს.

პირველ ყოვლისა, როდესაც ორი ან ოდნავ მეტი ადამიანი შეძლებს გააერთიანოს საკუთარი შრომა და ცხოვრების წესი, ისინი არ ეცდებიან უსაფრთხოების დარღვევას, თავისუფლების შეზღუდვას, სხვისი ქონების მითვისებას პირდაპირ ან ირიბად, რადგან ასე მხოლოდ საკუთარ თავს ავნებენ. ასეთი ადამიანები ყოველთვის მიდრეკილნი არიან განახორციელონ საკუთარი მიზნები ნებისმიერ განცალკევებულ და მივარდნილ ადგილას. ყველამ, ვისაც ამის შესახებ უფიქრია, იცის, რომ ასეთი ადამიანები საბოლოო ჯამში ხდებიან საკუთარი ილუზიების მსხვერპლნი და იღუპებიან. ჩვენს დროში, ასეთი ტიპის კომუნისტებმა საკუთარ ქიმერულ სამოთხეს ელისეის მინდვრებზე იკაროსი უწოდეს, თითქოს წინასწარ გრძნობდნენ საკუთარ მისწრაფებათა საშინელ შედეგს. ჩვენ უნდა მოვთქვამდეთ ჩვენს სიბრმავეზე და მათაც ვაფრთხილებდეთ, რომ შეეძლოთ მოსმენა, მაგრამ საზოგადოება არასოდეს უფრთხის საკუთარ ილუზიებს.

კომუნიზმის სხვა ფორმა კიდევ უფრო სასტიკია, რომელიც ითხოვს საკუთრების სრულ ექსპროპრიაციას და

[1] ალფონს დე ლამარტინი (1790-1869) – ფრანგი მწერალი, რომანტიკული პოეზიის წარმომადგენელი და პოლიტიკოსი.

შემდეგ თანაბრად განაწილებას ყველა ადამიანს შორის. აი, ასეთი ძარცვა იქცა დომინანტურ და უნივერსალურ წესად. ეს არის არა მარტო საკუთრების განადგურება, არამედ შრომისა და იმ მოტივაციის განადგურებაც, რომელიც აღვიძებს ადამიანში შრომის სურვილს. კომუნიზმის ასეთი ფორმა იმდენად ძალადობრივი, აბსურდული და ამაზრზენია, რომ სიმართლე გითხრათ, სწორედ ამ მიზეზის გამო არ მივიჩნევ მას საშიშად. ამის შესახებ განვაცხადე კიდეც ხალხმრავალ შეხვედრაზე ამომრჩეველთან, რომელთა უმრავლესობას ღარიბები წარმოადგენდნენ და ამ გამოსვლამ უკმაყოფილების ნამდვილი აფეთქება გამოიწვია.

გაოცება ვერ დავმალე... „როგორ? – აცხადებდნენ ისინი, – მუსიე ბასტია ამბობს, რომ კომუნიზმი საშიში არ არის, ე.ი. ის თვითონ არის კომუნისტი! ჩვენ ვეჭვობდით ამის შესახებ, იმიტომ, რომ კომუნისტები, სოციალისტები, ეკონომისტები – ყველა ერთი ჯიშისაა, მათი სტატუსების დაბოლოებებიც კი ერთმანეთს ერითმება“. დიდი ძალისხმევა დამჭირდა ამ არასასურველი სიტუაციიდან გამოსაძრომად, მაგრამ ეს შემთხვევა ადასტურებს ჩემი მტკიცებულების ჭეშმარიტებას. დიახ, კომუნიზმი უსაფრთხოა მაშინ, როდესაც ის თავს ამჟღავნებს ასეთი ფორმით – პირდაპირი ძარცვით. ის უსაფრთხოა, რადგან ასეთ დროს ადამიანებში იწვევს შიშსა და ზიზღს.

წინსწრებით ვიტყვი, თუ მოგვიწევს და ეს აუცილებლად მოგვიწევს, რომ პროტექციონიზმი შევადაროთ კომუნიზმს, მაშინ მას არ უნდა შევადაროთ კომუნიზმის ის ფორმა, რომელიც ახლა აღვწერე.

კომუნიზმს აქვს კიდევ ერთი, მესამე ფორმაც.

მივცეთ უფლება სახელმწიფოს ჩაერიოს, ნიშნავს მივცეთ მას დავალება დააბალანსოს და გაათანაბროს სარგებელი და სიმდიდრე ადამიანებს შორის. აიღოს

ერთისგან, მისი თანხმობის გარეშე და მისცეს მეორეს, ყოველგვარი კომპენსაციისა და პასუხისმგებლობის გარეშე. ანუ, სახელმწიფოს არაპირდაპირ ვაძლევთ უფლებას, ყოველდღიურ ცხოვრებაში ადამიანთა შრომის შედეგები გაათანაბროს პირდაპირი ძარცვის საშუალებით. ეს ხომ ერთმნიშვნელოვნად კომუნიზმია! ამას ვერ გაექცევი, როგორც უნდა შეალამაზო სახელმწიფოს მიერ გამოყენებული საშუალებები. ეს ყველაფერი ერთიანია და არ ცვლის საგანთა ბუნებას, იმოქმედებს ის პირდაპირი თუ შემოვლითი გზებით, შემოღებული იქნება შეზღუდვები ვაჭრობაში, გაიზრდება ტარიფები თუ თანასწორობის, სოლიდარობისა და ძმობის სახელით ჩაერევა შრომის უფლების განხორციელებაში. საკუთრების ძარცვის ბუნება არ იცვლება თუნდაც იმით, რომ იგი ხორციელდება რეგულარულად, მოწესრიგებულად და სისტემურად, კანონის ფარგლებში. დავამატებ, რომ კომუნიზმის ეს ფორმა სწორედ ჩვენს დროშია განსაკუთრებულად საშიში. რატომ? იმიტომ, რომ ასეთი ფორმით ის ყოველთვის მზადაა დაისაკუთროს ყველა და ყველაფერი. თავად განსაჯეთ, სახელმწიფოს სთხოვენ საწარმოო საშუალებების უფასოდ მიწოდებას ერთი მწარმოებლისა და დასაქმებულისთვის სხვა მწარმოებლისა და დასაქმებულთათვის წართმევის ხარჯზე. ვიღაცას სურს, სახელმწიფომ უპროცენტო კრედიტი მისცეს, მაგრამ მას, სახელმწიფოს, ეს არ შეუძლია ვიღაცის საკუთრების უფლების შელახვის გარეშე. მესამე – საერთოდ უფასო განათლებას ითხოვს ყველა საფეხურზე. უფასო! ეს ნიშნავს გადასახადის გადამხდელთა ხარჯს. მეოთხე – სახელმწიფოსგან ითხოვს ასოციაციების, თეატრების თანამშრომლების, კულტურის მოღვაწეების და სხვათა სუბსიდირებას, მაგრამ ამ სუბსიდიების ღირებულების მოცულობა სხვების გამომუშავებულია, თან კანონიერად. მეხუთენი – არ

დაწყნარდებიან მანამდე, სანამ სახელმწიფო ხელოვნურად არ ასწევს ფასებს იმ პროდუქტზე, რომელსაც ისინი ყიდიან, მაგრამ ეს მოხდება იმათ ხარჯზე, ვინც ამ პროდუქტს ყიდულობს. დიახ, ასეთ ვითარებაში, მცირეა იმ ადამიანთა რიცხვი, რომლებიც ასე თუ ისე არ ყოფილან კომუნისტები. თქვენ ხართ კომუნისტი, მუსიე ბიიოც კომუნისტია და ვშიშობ, საფრანგეთში ყველანი კომუნისტები გავხდებით. გამოდის, სახელმწიფო ჩარევა გვაჩვევს ძარცვის პრაქტიკას, რომელზე პასუხისმგებლობაც ეკისრება ყველას, ანუ არავის. შესაბამისად, სხვისი სიმდიდრის მოხმარება არავისში აღარ იწვევს სინდისის ქენჯნას. ავიღოთ მუსიე ტურე[1], ერთ-ერთი ყველაზე სამართლიანი მინისტრი. თქვენ იცით, რითი დაიწყო მან საკუთარი მოხსენება სოფლის მეურნეობის ავანსირების კანონპროექტის მოტივაციის შესახებ? მან განაცხადა: „სრულებით არასაკმარისია სხვადასხვა სფეროს მხარდასაჭერად განათლების წვდომის გაფართოება, აუცილებელია დასაქმებულებს მივცეთ საწარმოო საშუალებები“. ასეთი პრეამბულის შემდეგ, მან ეროვნულ ასამბლეას წარუდგინა კანონპროექტი, რომლის პირველი მუხლი ამბობს:

„მუხლი 1. სოფლის მეურნეობისა და ვაჭრობის მინისტრს 1849 წლის ბიუჯეტიდან გამოეყოს ათი მილიონი მესაკუთრეებისა და სასოფლო ფონდების მესაკუთრეთა ასოციაციის საჭიროებისთვის“.

აღიარეთ, კანონების ენას რომ მოეთხოვებოდეს სიზუსტე და გამართულობა, ეს მუხლი აუცილებლად უნდა ჩამოყალიბებულიყო ასე:

„სოფლის მეურნეობისა და ვაჭრობის მინისტრს უფლება ეძლევა 1849 წელს ამოიღოს დასაქმებულთა ჯიბეები-

---

[1] შარლ ჟილბერ ტურე (1795-1858) – ფრანგი ინჟინერი, აგრონომი და პოლიტიკოსი. 1848-1851 წლებში საფრანგეთის სოფლის მეურეობისა და ვაჭრობის მინისტრი.

დან ის 10 მილიონი, რომელიც მათ სჭირდებათ და ეკუთვნით კიდეც, და ჩაუდოს ჯიბეში სხვა დასაქმებულებს, რომელთაც ასევე სჭირდებათ ფული, მაგრამ ეს ფული მათ არ ეკუთვნით“.

ნუთუ არ არის ასეთი აქტი კომუნისტური? ნუთუ არ მომდინარეობს იგი კომუნიზმის არსიდან?

ნებისმიერი ფაბრიკის მფლობელი, რომელიც მზად არის უმალ მოკვდეს, ვიდრე სხვას ამოაცალოს ჯიბიდან ხურდა, სრულიად მშვიდად წარუდგენს კანონმდებლებს მოთხოვნას: მიიღეთ ისეთი კანონი, რომელიც ფასებს გაზრდის ჩემს მაუდზე, ჩემს რკინაზე, ჩემს ქვანახშირზე და უფლებას მომცემს ჯიბე დავუცარიელო ჩემს მომხმარებელს“. ამის გათვალისწინებით, ის მოტივაცია, რომლითაც ისინი ხელმძღვანელობენ, მდგომარეობს იმაში, რომ უკმაყოფილო არიან საკუთარი შემოსავლების დონით, რომელიც მიიღეს თავისუფალი ვაჭრობით ან ვაჭრობის თავისუფლებით (რაც ერთი და იგივეა ჩემი აზრით), რამდენადაც ჩვენ, ზოგადად ყველა უკმაყოფილო ვართ ჩვენი შემოსავლებით და მიჩვეულნი ვართ მივმართოთ კანონმდებლებს. ყოველ შემთხვევაში, ჩემთვის ცხადია, თუ ასეთ დროს კანონმდებლები არ გვიპასუხებენ: „ეს ჩვენ არ გვეხება, ჩვენ მოწოდებულნი ვართ საკუთრების უფლების დაცვისა და გარანტირებისთვის და არა მისი დარღვევისთვის“, მაშინ, გავიმეორებ, ცხადი ხდება, თვით კომუნიზმის გულში აღმოვჩნდით. ამდენად, სახელმწიფოს მიერ გამოყენებული მიზეზები და საშუალებები, შეიძლება იყოს განსხვავებული, მაგრამ მიზნები და პრინციპები ერთი და იგივეა.

დავუშვათ, მე წარვდექი ეროვნული ასამბლეის წინაშე და განვაცხადე:

„ვახორციელებ გაცვლას და ჩემი მოგება არ მაკმაყოფილებს, ამიტომ გთხოვთ, გასცეთ განკარგულება, რომელიც

უფლებას მისცემს გადასახადის ამკრეფებს, დამატებით, ერთი საცოდავი სანტიმით მეტი გადასახადი დააკისრონ თითოეულ ოჯახს საფრანგეთში, ჩემ სასარგებლოდ“.

თუკი კანონმდებლები ჩემს წინდადებას მიიღებენ, მაშინ შესაძლებელი იქნება ეს განვიხილოთ, როგორც დაკანონებული ძარცვის გამონაკლისი შემთხვევა, რომელიც ჯერ კიდევ არ წარმოადგენს საკმარის საფუძველს იმისთვის, რომ მას ვუწოდოთ კომუნიზმი. მაგრამ ჩემ შემდეგ, თუკი ყველა ფრანგი ერთიმეორის მიყოლებით იმავეს გააკეთებს და კანონმდებლები ოფიციალურად აღიარებული სიმდიდრის გათანაბრების საფუძველზე დათანხმდებიან, მაშინ, ჩემი აზრით, თქვენც ვერ შეძლებთ არ განიხილოთ ეს ყველაფერი, როგორც სრულფასოვანი კომუნიზმი.

ასეთ დროს მნიშვნელობა არა აქვს როგორ განახორციელებენ კანონმდებლები ჩანაფიქრს, მებაჟეებისა და გადასახადის ამკრეფთა მომსახურებით ისარგებლებენ თუ პირდაპირ კონტრიბუციას ან არაპირდაპირ გადასახადს დააწესებენ, შეზღუდვებს თუ პრემიებს შემოიღებენ. მიიჩნევენ თუ არა ისინი, რომ უფლება აქვთ, ყოველგვარი კომპენსაციის გარეშე აიღონ და გასცენ? ფიქრობენ თუ არა იმის შესახებ, რომ მათი მისია შემოსავლების გათანაბრების უზრუნველყოფაში მდგომარეობს? მოქმედებენ თუ არა თავდაჯერებულად? მოსახლეობის უმრავლესობა თუ ეთანხმება მათ ქმედებებს? თუ ამ ყველაფერზე პასუხია – დიახ, მაშინ მე ვამტკიცებ, რომ გააზრებულად თუ გაუაზრებლად კომუნიზმისკენ მივექანებით.

როდესაც მეუბნებიან, რომ სახელმწიფო ყოველთვის მოქმედებს არა ყველას სასარგებლოდ, არამედ მხოლოდ განსაზღვრული კლასებისთვის, ამაზე ვპასუხობ: ასეთ შემთხვევაში, ის მიიღებს კომუნიზმს, მისი ყველაზე საშინელი გამოვლინებით.

ვიცი, რთული არ არის სხვადასხვა საკითხის ერთმანეთში აღრევით ჩემი დასკვნების ეჭვის ქვეშ დაყენება. შეუძლიათ დამისახელონ სამართლიანი და კანონიერი მართვის ფაქტები, შემთხვევები, რომლებშიც სახელმწიფო ჩარევა სამართლიანი და სასარგებლოა. შემდგომ მოიშველიებენ ანალოგიებს ამ შემთხვევებსა და ჩემ მიერ გაპროტესტებულ ფაქტებს შორის, მისაყვედურებენ სიმართლის დამალვას და მეტყვიან: ან თქვენ არ უნდა განიხილოთ პროტექციონიზმი კომუნიზმად, ან მოგიწევთ კომუნიზმი დაარქვათ სახელმწიფოს ყველა ქმედებას. მე არ მსურს ასეთ ხრიკს წამოვეგო, ამიტომ საკუთარ თავს ვალდებულად მივიჩნევ, ზუსტად მივუთითო, რა შემთხვევაში იღებს სახელმწიფოს ჩარევა კომუნისტურ ხასიათს.

რა არის სახელმწიფოს მისია? რომელი საკითხები შეიძლება ანდონ მოქალაქეებმა საერთო, კოლექტიურ გადაწყვეტილებებს და რომელი დატოვონ კერძო მოქმედების არეალში? პასუხი ამ კითხვებზე ნიშნავს ლექციების მთელი კურსის წაკითხვას პოლიტიკურ თემატიკაზე. საბედნიეროდ, მე არ მჭირდება გრანდიოზული სალექციო ციკლი იმისთვის, რომ შემოგთავაზოთ ჩვენი პრობლემების გადაწყვეტა.

როდესაც მოქალაქეები რაიმე მომსახურების გაწევას საკუთარი თავისთვის გადააქცევენ საჯაროდ, სახელმწიფო შინაარსის მატარებლად, ანუ საჭიროდ მიიჩნევენ, რომ შეასრულონ რაიმე სამუშაო საერთო ინტერესებისთვის, საერთო კმაყოფილებისთვის, ასეთ სიტუაციას არ განვიხილავ კომუნიზმად, იმიტომ, რომ ვერ ვხედავ ამაში მის სპეციფიკურ მახასიათებელს: ძარცვის გზით გათანაბრებას. დიახ, სახელმწიფო იღებს საჭიროებისამებრ გადასახადებს, მაგრამ უკანვე აბრუნებს საჭიროებისამებრვე გაწეული მომსახურებებით. ასეთია განსა-

კუთრებული და სრულიად ლეგიტიმური ფორმა, რომელიც გვაჩვენებს ნებისმიერი საზოგადოების არსებობის საწყისს და ამ ფორმას ჰქვია გაცვლა. გავაგრძელებ მსჯელობას. სახელმწიფოსთვის რაიმე მომსახურების გადაცემით, მოქალაქეებმა შეიძლება სწორი ან არასწორი ნაბიჯი გადადგან. მათ მიერ გადადგმული ნაბიჯი სწორი იქნება, თუ ასეთი გზით მიღებული მომსახურება სასარგებლო და ეკონომიურია, ხოლო არასწორი იქნება – თუ ისინი მიიღებენ რაიმეს საწინააღმდეგოს. ვერც პირველ და ვერც მეორე ქმედებაში მე ვერ ვხედავ კომუნისტურ პრინციპს. პირველ შემთხვევაში მათი ქმედება წარმატებული იყო, ხოლო მეორე შემთხვევაში შეცდნენ. მიუხედავად იმისა, რომ კომუნიზმი თავისთავად არის შეცდომა, ეს არ ნიშნავს, რომ ყველა შეცდომა კომუნიზმია.

საერთოდ, ეკონომისტები დიდი უნდობლობით არიან განწყობილი სახელმწიფო ჩარევებისადმი. ამაში ისინი ხედავენ ძლიერ დისკომფორტს, ზეწოლას თავისუფლებაზე, ენერგიაზე, წინასწარჭვრეტასა და ინდივიდუალურ გამოცდილებაზე, რაც არის კიდეც ყველაზე ღირებული ნებისმიერი საზოგადოებისთვის, მაგრამ პროტექციას ისინი სხვადასხვა თვალსაზრისით და სხვადასხვა მოტივით უარყოფენ. ამიტომ ნუ წამოგვიყენებენ არგუმენტს, თითქოს რაღაც ერთფეროვანი და აკვიატებული მიდრეკილება გვაქვს თავისუფლებაზე. ნურავინ იტყვის ჩვენზე, არაფერი გასაკვირი არაა იმაში, რომ ეს ადამიანები უარყოფენ პროჰიბიციონიზმს, იმიტომ, რომ ისინი უარყოფენ ნებისმიერ ჩარევას სახელმწიფოს მხრიდანო.

პირველ ყოვლისა, ტყუილია ის, თითქოს უარვყოფთ ნებისმიერ სახელმწიფო ჩარევას. ვაღიარებთ, რომ სახელმწიფოს მისიაა წესრიგისა და უსაფრთხოების დაცვა, პიროვნებისა და საკუთრების პატივისცემა, ძალადობის,

მაქინაციების დასჯა და მსგავსი მცდელობების აღკვეთა. რაც შეეხება სამრეწველო, სამეურნეო ხასიათის მომსახურებებს, ასეთ შემთხვევაში, ჩვენ ვიცავთ მხოლოდ ერთ წესს – დაე, აიღოს სახელმწიფომ თავის თავზე ვალდებულება, თუ ეს შედეგად მოიტანს მოსახლეობის უმრავლესობისთვის რესურსების ეკონომიას, მაგრამ ღვთის გულისათვის, შესაბამისი გაანგარიშებების დროს, გაითვალისწინონ ის უსასრულო შეცდომები, რომლებსაც იწვევს სახელმწიფოს მიერ წარმოების მონოპოლიზება.

ასეთ შემთხვევაში, ვალდებული ვარ გავიმეორო: ერთია, – მხარი არ დავუჭიროთ სახელმწიფოსთვის ახალი ფუნქციის გადაცემას იმ მოსაზრებით, რომ ის ყოველთვის განიხილება, როგორც არასრულყოფილი და ამიტომ წარმოადგენს ეროვნულ დანაკარგს. მეორეა ის, რომ სრულიად განსხვავებულია ისეთი მდგომარეობა, როდესაც მხარს არ დავუჭერთ სახელმწიფოსთვის ახალი ფუნქციის გადაცემას იმიტომ, რომ ის არის უკანონო და მძარცველური ხასიათის, რადგან განსხვავდება ამ ახალი ფუნქციის მინიჭების პირველადი შინაარსისგან, სადაც მისი მისია სწორედ ასეთი ჩარევების შეჩერება და თავიდან აცილება იყო. ამგვარად, პირველ შემთხვევაში, ჩვენი პოზიციით გამოვდივართ პროტექციონიზმის წინააღმდეგ, ხოლო მეორე შემთხვევა იმდენად აჭარბებს პირველს შინაარსითაც და მიზნებითაც, რომ ჩვენი გადაწყვეტილებაა ბოლომდე ვიბრძოლოთ მის წინააღმდეგ კანონიერი საშუალებებით.

მაგალითისთვის, ვთქვათ, რომელიმე მუნიციპალურ საბჭოს მოქალაქეებმა წარუდგინეს წინადადება განსახილველად. რა ჯობია – დასახლების ყოველი ოჯახი წყალთან მისასვლელად გადიოდეს მეოთხედ მილს, თუ მუნიციპალიტეტმა გადასახადის სახით აიღოს ყოველი ოჯახისგან საჭირო ოდენობის თანხა და წყალი გაიყვანონ

დასახლების ცენტრალურ მოედნამდე? მე, პირადად, არა მაქვს ამ საკითხის ამგვარად განხილვის არანაირი პრინციპულად საწინააღმდეგო განწყობა. ასეთ დროს შესაძლოა გათვლებში შეცდომა, მაგრამ ეს შეცდომა, თავის თავში, არაფრით არ გულისხმობს საკუთრების დაკარგვას, მეტიც, საერთოდ არ იქნება თავად საკუთრების შეზღუდვა და მით უმეტეს, შეზღუდვის სისტემური მაგალითი.

დავუშვათ, რომელიმე მერი აპირებს მთლიანი სფეროს განადგურებას მეორე სფეროს სასარგებლოდ, მაგალითად, ფეხსაცმელების შემოტანის აკრძალვა ადგილობრივი ხელოსნების სასარგებლოდ ან რაიმე მსგავსი. მაშინ მე ვიტყვი იმას, რომ საქმე ეხება არა მოგებისა და დისკომფორტის დათვლას მოსახლეობისთვის, არამედ სახელმწიფოს ძალის ბოროტად გამოყენებას. მე ვეტყოდი მას: თქვენ ხელისუფლების წარმომადგენელი და მისი ძალის მატარებელი, მოწოდებული ხართ, დაიცვათ და დასაჯოთ ძარცვისთვის და როგორ ბედავთ, გამოიყენოთ ძალაუფლება და ძალა ძარცვის დაცვისა და მისი სისტემატიზაციისთვის?

თუკი მერის ასეთი იდეა გაიმარჯვებს, თუ დავინახავ, რომ ამ პრეცედენტის გამო დასახლებაში არსებული წარმოების ყველა სფერო დაუპირისპირდება ერთმანეთს, თითოეული მოითხოვს პრივილეგიებს სხვების ხარჯზე, თუ ამ უსინდისო პრეტენზიების ორომტრიალში დავინახავ, რომ ზარალდება და იღუპება თავად საკუთრების გაგება, მაშინ სრული უფლება მექნება, თავად საკუთრების გაგების გადარჩენის გამო, მივუთითო იმ არასამართლიანი ქმედების ბრალეულობაზე, რომელიც მოგვევლინა პირველ რგოლად ამ ამაზრზენი მოვლენების ჯაჭვში.

ჩემთვის სრულებით არ არის რთული, თქვენს წიგნში ვიპოვო ის პასაჟები, რომლებიც ეთანხმებიან ჩემს თემებს

და სრულ თანხვედრაში არიან ჩემივე შეხედულებებთან. სიმართლე გითხრათ, ამისათვის საკმარისია ნებისმიერ გვერდზე გადავშალო თქვენი წიგნი. დიახ, დიახ, თუნდაც ბავშვური თამაშის მსგავსად ბრმად, ქინძისთავის დარჭობით. ვისურვებდი გადავშალო ნებისმიერ გვერდზე, რომელზეც წავიკითხავდი პროტექციონისტული რეჟიმის პირდაპირ ან არაპირდაპირ დაგმობას და იმის მტკიცებულებას, რომ პროტექციონიზმი სინამდვილეში კომუნიზმის იდენტურია. რატომაც არ უნდა ვცადო ახლავე? – აი, მაგალითად, თქვენი წიგნის 283-ე გვერდი, სადაც ვკითხულობ:

„კონკურენციაზე თავდასხმა სერიოზული შეცდომა იქნებოდა იმის აღნიშვნის გარეშე, რომ თუ ადამიანები რაღაცას აწარმოებენ, ამავდროულად მოიხმარენ კიდეც რაიმეს და ერთი მხრივ ილებენ სარგებელს მცირე ოდენობით (ამას მე უარვყოფ. იმავეს აკეთებთ თქვენც რამდენიმე აბზაცით ქვემოთ) და მეორე მხრივ, იხდიან ცოტას. ასე რომ, საერთო სარგებლის თვალსაზრისით, განსხვავება მდგომარეობს სისტემებს შორის. ერთი, რომელიც ზღუდავს ადამიანის აქტიურობას და მეორე, რომელიც აიძულებს ამ აქტივობას, ყოველგვარი შესვენების გარეშე იმოძრაოს წინ“.

გიწვევთ იმისათვის, რომ თქვათ, – ეს არ ეხება იმ კონკურენციას, რომელიც არის მდინარე ბიდასსოას[1] იქით და არც კონკურენციას მდინარე ლუარას[2] აქეთ. გავაგრძელოთ თამაში ქინძისთავით. შემდეგი გვერდია 325:

„უფლებები არსებობს ან არ არსებობს. თუ არსებობს, ის საკუთარ თავში მოიცავს სრულიად განსაზღვრულ მოვლენებს. მეტიც, თუ არსებობს უფლება, ის არსებობს ნებისმიერ მომენტში, დღეს, გუშინ, ხვალ, ზეგ, ზაფხულში, ზამ-

[1] მდინარე ბიდასსოა – მდინარე სამხრეთ დასავლეთ საფრანგეთში, რომლის დიდ მონაკვეთზე გადის საზღვარი საფრანგეთსა და ესპანეთს შორის.

[2] მდინარე ლუარა – ყველაზე გრძელი მდინარე ცენტრალურ საფრანგეთში.

თარში და არა იმ დროს, როდესაც თქვენ მოგესურვებათ აღიაროთ იგი მოქმედად, ანუ მაშინ, როდესაც დასაქმებულებისთვის იქნება მომგებიანი მათით სარგებლობა“.

ასეთ შემთხვევაში, უნდა ფიქრობდეთ, რომ ნებისმიერ ლითონგადამამუშავებელს აქვს განუსაზღვრელი და სამუდამო უფლება, არაპირდაპირ შემიშალოს ხელი ვაწარმოო ორი ცენტნერი ლითონი ჩემს საწარმოში, რომელიც წარმოადგენს ვენახს, მხოლოდ იმიტომ, რომ მან პირდაპირ აწარმოოს მხოლოდ ერთი ცენტნერი თავის ფაბრიკაში, რომელიც სამჭედლოა? აკი აქაც უფლება ან არსებობს, ან არ არსებობს. თუკი ის არსებობს, არსებობს სრულად, დღეს, გუშინ, ხვალ, ზეგ, ზაფხულში, ზამთარში, არა იმ დროს, როდესაც თქვენ მოგესურვებათ აღიაროთ ის მოქმედად, ანუ მაშინ, როდესაც ლითონგადამამუშავებლისთვის იქნება მომგებიანი ამ უფლებით სარგებლობა!

მოდით, ერთხელ კიდევ ვცადოთ ბედი, 63-ე გვერდზე ვკითხულობთ ასეთ აფორიზმს:

„საკუთრება არ არის საკუთრება, თუ მე არ შემიძლია მივცე იგი ვინმეს ან თავად მოვიხმარო“.

ჩვენც იმავეს ვამბობთ: „საკუთრება არ არის საკუთრება, თუ მე არ შემიძლია მისი გაცვლა რაიმეზე, ან თავად მოვიხმარო“. ნება მომეცით დავამატო, რომ გაცვლის უფლება ისეთივე ღირებულია, ისეთივე საჭიროა სოციალურად, ისეთივე მახასიათებელია საკუთრების უფლების, როგორიც გაცემის უფლება. საწყენია, რომ თქვენს შრომაში, რომელიც განკუთვნილია გამოიკვლიოს საკუთრება ყველა ასპექტში, თქვენ მას მიუძღვენით მთელი ორი თავი, სადაც ერთი სიტყვაც კი არ გიხსენებიათ გაცვლის შესახებ, რომელიც თქვენდა სამარცხვინოდ, დაფარულია ქვეყნის კანონების ავტორიტეტით.

მოდით განვაგრძოთ. შემდეგი გვერდია 47:

„პირველ რიგში ადამიანის საკუთრება მის პიროვნებასა და შესაძლებლობებზე ვრცელდება. მეორე, რაც მართალია ნაკლებად უკავშირდება მას როგორც ცოცხალ არსებას, მაგრამ არანაკლებ წმინდაა მისთვის, არის მისი შესაძლებლობების რეალიზაციის პროდუქტი, რომელიც მოიცავს ყველაფერს, რასაც ჩვენ სამყაროში სიმდიდრეს ვუწოდებთ. საზოგადოება ყველაზე მეტადაა დაინტერესებული, რომ ადამიანს ეს ყველაფერი გარანტირებული და დაცული ჰქონდეს, რადგან ასეთი გარანტიების გარეშე არ იარსებებს არანაირი შრომა და შრომის უფლება. შრომის გარეშე არ იარსებებს ცივლიზაცია და შესაბამისად, არ იარსებებს ყველაზე მნიშვნელოვანი, საპირისპიროდ კი იქნება ძარცვა და ქურდობა“.

მოდით, თქვენი ნებართვით, ვისაუბროთ ამ ტექსტის გარშემო.

ისევე როგორც თქვენ, მეც ვხედავ, რომ საკუთრება პირველ ყოვლისა, თავად ადამიანის მიერ საკუთარი თავის თავისუფლად განკარგვაა, შემდგომ საკუთარი შესაძლებლობის სრულად განკარგვა და ბოლოს, შესაძლებლობათა რეალიზაციით მიღებული პროდუქციის განკარგვა, რაც ადასტურებს კიდეც, რომ ამ განსაზღვრული თვალსაზრისით, ყველაფერ სხვასთან ერთად, თავისუფლება და საკუთრება სრულად ემთხვევიან ერთმანეთს.

მაგრამ, თქვენგან განსხვავებით ძნელად თუ გავბედავ იმის თქმას, რომ საკუთრება, როგორც შესაძლებლობათა განხორციელების პროდუქტი, იმაზე ნაკლებკავშირშია ჩვენს სხეულთან, ვიდრე თავად ჩვენს შესაძლებლობებთან. მკაცრად მატერიალური რაკურსით ეს ნამდვილად ასეა, მაგრამ ადამიანისთვის მისი შესაძლებლობების ან მის მიერ შექმნილი პროდუქტის ჩამორთმევა იძლევა ისეთ შედეგს, რომელსაც ეწოდება მონობა. ეს კიდევ ერთი მტკი-

ცებულებაა თავისუფლებისა და საკუთრების ბუნების იდენტურობისთვის. თუკი მე ვინმეს შრომას ძალისმიერად მივმართავ ჩემივე სარგებლობისთვის, მაშინ ეს ადამიანი ჩემი მონაა. ის იმ შემთხვევაშიც კი მონად დარჩება, თუ მივცემ შესაძლებლობას, თავისუფლად იშრომოს და მაშინაც, თუ ძალადობისა და მისი მონად შერაცხვის გარეშე, ეშმაკობით დავეუფლები მისი შრომის პროდუქტს. დამონების პირველი ტიპი ამაზრზენია, მეორე არცთუ ისე, თუ იქიდან გამომდინარე დავაკვირდებით, – რომ თავისუფალი შრომა მეტად ინტელექტუალური და პროდუქტიულია, მონათმფლობელებმა გადავწყვიტეთ: მოვახდინოთ ჩვენი მონების შესაძლებლობათა არა პირდაპირი უზურპირება, არამედ დავისაკუთროთ მათი თავისუფალი შესაძლებლობებით შექმნილი პროდუქტი და ამ ახალი მონობის ფორმას დავარქვათ ლამაზი სახელი – პროტექცია.

თქვენ ასევე ამბობთ, რომ საზოგადოებაც დაინტერესებულია, რათა საკუთრება გარანტირებული და დაცული იყოს. ამაში მეც გეთანხმებით, თუმცა მე უფრო შორს მივდივარ. თუ საზოგადოებაში თქვენ გულისხმობთ ხელისუფლებას, მაშინ მე გეტყვით, რომ ეს დაინტერესება ნაწილობრივია, რადგან მისი ერთადერთი მისია ამ დროს მისი ხელშეუხებლობის გარანტირებაა, ხოლო თუ ის ცდილობს მის „გათანაბრებას“ და არა გარანტირებას, ე.ი. ის ხელყოფს საკუთრების უფლებას. ეს პუნქტი იმსახურებს განსაკუთრებულ ყურადღებასა და შესწავლას.

როდესაც ადამიანთა ჯგუფი, რომლებსაც არ შეუძლიათ ცხოვრება შრომისა და საკუთრების გარეშე, გააერთიანებენ შესაძლებლობებს, რათა საერთო ძალით მიაღწიონ შედეგს, ამით ცხადი ხდება, რომ ისინი მოწოდებულნი არიან იშრომონ და ისარგებლონ საკუთარი შრომის ნაყოფით უსაფრთხო გარემოში და არ აპირებენ საკუთარი

შესაძლებლობები და სიმდიდრე გადასცენ ამ გაერთიანებას ძალაუფლების სახით. ჩემი რწმენით, მაშინაც კი, როცა სახელმწიფო არ არის ფორმირებული, კონკრეტულ ადამიანებს უფლება არა აქვთ დაიცვან სხვების საკუთრება მათი ნებართვის გარეშე.

სახელმწიფოს პრეროგატივის ზომებისა და წარმოშობის შესახებ ყოველგვარ ზედმეტ გააზრებათა გარეშე, თემის მასშტაბურობის გამო, მაინც გავბედავ, გაგიზიაროთ ერთი შეხედულება. ვფიქრობ, სახელმწიფოს უფლებები სხვა ვერაფერი იქნება, თუ არა მცდელობა დაარეგულიროს და მოაწესრიგოს პირადი, ინდივიდუალური უფლებები, რომლებიც თავის მხრივ პირველადია. მე წარმოდგენაც კი არ შემიძლია ისეთი კოლექტიური უფლებებისა, რომელთა საწყისი არ არის ინდივიდუალური და მათგან არ გამომდინარეობს. შესაბამისად, იმის გასაგებად, კანონიერად არის თუ არა სახელმწიფო აღჭურვილი ამა თუ იმ უფლებით, პირველ რიგში უნდა ვიკითხოთ, აღიარებს თუ არა სახელმწიფოს ამ უფლებას ადამიანი, დამოუკიდებლად ყოველგვარი ხელისუფლებისა და მართვისგან. სწორედ ამგვარი მოსაზრებიდან გამომდინარე, ერთ-ერთი ჩემი გამოსვლის დროს უარვყავი საყოველთაო შრომის უფლება. მე ვამბობდი, იმდენად, რამდენადაც პიერს არა აქვს უშუალო უფლება მოითხოვოს პოლისგან, მისცეს საკუთარი ნაშრომი, პიერს არც იმის უფლებაა აქვს, მოითხოვოს იგივე სახელმწიფოს დახმარებით, რადგან სახელმწიფო წარმოადგენს მხოლოდ საერთო ძალას, შექმნილს პიერისა და პოლისგან საკუთარი საშუალებებით და სრულიად განსაზღვრული დანიშნულებით. სახელმწიფო არასდროს არ უნდა ნიშნავდეს იმის სამართლიანად გარდაქმნას, რაც არასამართლიანია. სწორედ ასეთი კრიტერიუმების დახმარებით ვაწყობ ჩემს მსჯელობას იმ მიზნით, რომ განვასხვაო გარანტირება და

გათანაბრება სახელმწიფოს მიერ. რატომ აქვს სახელმწიფოს უფლება მოახდინოს თითოეულის საკუთრების ხელშეუხებლობის გარანტირება, მათ შორის ძალის დახმარებით? იმიტომ, რომ ეს უფლება მანამდე ინდივიდს ჰქონდა. არ შეიძლება ინდივიდებს ავუკრძალოთ კანონიერი თავდაცვის უფლება, ანუ უფლება გამოიყენონ ძალა იმ შემთხვევაში, როდესაც საჭიროა მათ პიროვნებაზე, შესაძლებლობებსა და ქონებაზე შეტევის მოგერიება. გასაგებია, რომ ეს ინდივიდუალური უფლება, რომელიც გააჩნია თითოეულ მოქალაქეს, შესაძლოა გადაიქცეს კოლექტიურ ფორმად და დააკანონოს საერთო ძალა, მაგრამ რატომ არა აქვს უფლება სახელმწიფოს, გაათანაბროს ქონება? იმიტომ, რომ ამისათვის მას სჭირდება წაართვას ერთს და მისცეს სხვებს. სინამდვილეში 30 მილიონიდან არც ერთ ფრანგს არა აქვს უფლება ძალით წაართვას ვინმეს რაიმე, თანასწორობის მიღწევის მომიზეზებით და საერთოდ გაუგებარია, როგორ აღჭურავენ ასეთი არარსებული უფლებით ისინი საერთო ძალას.

გაითვალისწინეთ, რომ გათანაბრების უფლება ანგრევს გარანტირების უფლებას. ავიღოთ პირველყოფილი ტომები. მათ არა ჰყავთ არანაირი ხელისუფლება, მაგრამ ტომის ყოველ წევრს კანონიერი თავდაცვის უფლება აქვს და ძნელი არაა იმის შემჩნევა, რომ ეს უფლება შემდგომ კანონიერი საერთო ძალის საფუძვლად იქცევა. თუკი ერთმა მათგანმა თავისი დრო, ძალა და გონება მიუძღვნა მშვილდისა და ისრების შექმნას და მეორეს სურს წაართვას, მაშინ მთელი ტომის მხარდაჭერა დაზარალებულის მხარეს იქნება და ეს საქმე თუ მივა, მათ თუნდაც პრიმიტიულ და საშინელ სასამართლომდე, მიმტაცებელი ან ამის მოსურნე უპირობოდ დაისჯება. აქედან სახელმწიფო ძალის შექმნამდე სულ ერთი ნაბიჯია. ამიტომ შეგეკითხებით, როგო-

რია ასეთი ძალის მისია, კანონიერი მისია, უნდა დავდგეთ იმის მხარეს, ვინც იცავს თავის საკუთრებას, თუ იმის მხარეს, ვინც ხელყოფს სხვის საკუთრებას? ძალიან უცნაური იქნებოდა იმის დანახვა, რომ კოლექტიური ძალა დამყარებულია არა ინდივიდუალურ უფლებებზე, არამედ მათ გამუდმებულ და სისტემურ დარღვევებზე. არა, იმ წიგნის ავტორი, რომელიც ახლა ჩემ წინაშეა, ვერ შეძლებს მსგავსი თეზისის მხარდაჭერას! მაგრამ მხოლოდ მხარდაჭერაზე უარის თქმა არაა საკმარისი, საჭიროა მასზე თავდასხმა და ბრძოლა მის წინააღმდეგ. ასევე არასაკმარისია თავდასხმა უხეშ და აბსურდულ კომუნიზმზე, რომელსაც ავრცელებენ სექტანტების მცირე ჯგუფები თავის ბინძურ გაზეთებში. საჭიროა სხვა აგრესიული და დახვეწილი კომუნიზმის გამომჟღავნება და გამათრახება, რომელმაც ლეგიტიმური იდეების სრულიად ჩვეულებრივი, გარყვნის გზით შეაღწია ჩვენი კანონმდებლობის განსაზღვრულ მიმართულებებში და ახლა მთელი კანონმდებლობის გადაგვარებით გვემუქრება.

სინამდვილეში, მართლაც არ გახლავთ საკამათო ის, რომ პროტექციონისტული რეჟიმის პირობებში, ტარიფების ასეთი თამაშით, ხელისუფლება საზარელ დანაშაულს სჩადის და რომელზეც ზემოთ უკვე ვისაუბრე. ისინი უარყოფენ უფლებას კანონიერ თავდაცვაზე, რომელიც თავიდანვე გააჩნდა თითოეულ მოქალაქეს, რომელიც წარმოადგენდა პირველწყაროს და საფუძველს ხელისუფლებათა ნამდვილი მისიისა. ამით საკუთარ თავს ანიჭებენ ყალბ უფლებებს, რითაც ყველასა და ყველაფრის ნიველირებას ახდენენ. იმ უფლებებს, რომლებიც არასდროს ეკუთვნოდა არც ერთ ინდივიდს და შესაბამისად, შეუძლებელია ეკუთვნოდეს ინდივიდების გაერთიანებას.

რატომ უნდა ვუმტკიცო ყველას ეს საერთო მოსაზრე-

ბები? რატომ დავამტკიცო კომუნიზმის აბსურდულობა, როდესაც ეს თქვენ გააკეთეთ ჩემზე გაცილებით უკეთესად (გარდა იმ განსხვავებული ტიპისა, რომელიც ჩემი აზრით ყველაზე საშიშია)?

შესაძლოა შემეწინააღმდეგოთ, რომ პროტექციონისტული რეჟიმი საერთოდაც არ ეწინააღმდეგება საკუთრების პრინციპს. ამიტომ, მოდით, ვნახოთ როგორი ხერხებით მოქმედებს ეს რეჟიმი.

ეს ხერხებია სუბსიდიები და შეზღუდვა.

რაც შეეხება სუბსიდიებს, მასში გარკვევა ძნელი არ არის. მე უბრალოდ არ მჯერა მათი, ვინც ამტკიცებს, რომ სუბსიდირების სისტემა თავისი მოქმედების ლოგიკური დასასრულისას არ მიდის აბსოლუტურ კომუნიზმამდე. დიახ, მოქალაქეები საერთო ძალის (სახელმწიფოს) დაცვის ქვეშ შრომობენ, რომელიც, როგორც თქვენც აღიარებთ, ვალდებულია თითოეული მათგანისთვის უზრუნველყოს საკუთრების ხელშეუხებლობა. მაგრამ აი, სახელმწიფო, დაახლოებით ფილანთროპიული მოსაზრებების მსგავსად, საკუთარ თავზე იღებს სრულიად ახალ, სრულიად განსხვავებულ და ჩემი აზრით, დამანგრეველ ვალდებულებას. დიდი სიამოვნებით გვევლინება მოგების გამრიგე მოსამართლედ, რომელიც წყვეტს, რომელი საქმიანობა ანაზღაურდა არასაკმარისად და რომელი მეტისმეტად გულუხვად. მას მოსწონს, როდესაც საკუთარ თავს წარმოადგენს გამათანაბრებლად და როგორც მუსიე ბიიომ თქვა, ცივილიზაციის ისარს ინდივიდუალური ინიციატივების საწინააღმდეგო მხარეს მიმართავს. აქედან გამომდინარე, იგი კონტრიბუციით ბეგრავს მთელ საზოგადოებას, რათა საჩუქარი მოუმზადოს სუბსიდირების სახელით რომელიმე კონკრეტული პროდუქციის ექსპორტიორებს. იგი განიზრახავს მრეწველობის ხელშეწყობას, მაგრამ აუცილებელია

დავაზუსტოთ: მრეწველობის რომელიღაც ნაწილისთვის, ყველა სხვა ნაწილის ზიანის ხარჯზე. მე არ შევჩერდები იმის საჩვენებლად, რომ როგორც წესი, სახელმწიფო პარაზიტებს კვებავს და არა იმას, ვისაც მართლა სჭირდება. ამიტომ გკითხავთ, სახელმწიფო არ გაუჩენს სურვილს ნებისმიერ იმ მწარმოებელს, მოითხოვოს სუბსიდია, რომელიც ხედავს, რომ კონკურენტზე ნაკლებს აწარმოებს? ასეთ დროს სახელმწიფო ვალდებული არ ხდება მოისმინოს და დააკმაყოფილოს ყოველი ასეთი თხოვნა და საჭიროება? მე ასე არ ვფიქრობ და ვინც ასე ფიქრობს, იგი მოვალეა მოიკრიბოს გამბედაობა, ჩამოაყალიბოს თავისი აზრი სახელმწიფოებრივი ფორმით და თქვას: სახელმწიფო ვალდებულია მოახდინოს არა ქონების ხელშეუხებლობის გარანტირება, არამედ მისი გათანაბრება, სხვა სიტყვებით რომ ვთქვათ, მოახდინოს საკუთრების გაქრობის უფლების გაქრობა. ჩემთვის პრინციპული საკითხია გაჩვენოთ, რომ თუ მე მოვისურვებ ძირფესვიანად გავერკვე ექსპორტის სუბსიდირების ეკონომიკურ ეფექტიანობაში, მომიწევს გამოვიყვანო ეს როგორც ყველაზე სასაცილო რამ ამ სამყაროში, რადგანაც იგი წარმოადგენს სრულიად უფასო საჩუქარს საფრანგეთში მყოფი უცხოელებისთვის. თქვენ მიერ ფორმულირებული კანონის შესაბამისად, სუბსიდიებს იღებს არა გამყიდველი, არამედ მყიდველი. რაც შეეხება გადასახადს: საბოლოო ჯამში, მომხმარებელს ეკისრება წარმოების ხარჯები არანაკლებ იმ ოდენობისა, ვიდრე სარგებელს იღებს. ამიტომ სუბსიდირებით ჩვენ ვიღებთ მომაკვდინებელ და სრულიად მისტიკურ სიტუაციებს. უცხო სახელმწიფოების ხელისუფლებები შემდეგნაირად მსჯელობენ: „თუ ჩვენ გავზრდით იმპორტზე გადასახადს იმ დონემდე, რომელიც თანაბარი იქნება ფრანგული სუბსიდიებისა, რომელთაც ფრანგი გადასახადის

გადამხდელები იხდიან, მაშინ ცხადი გახდება, რომ ჩვენი მომხმარებლისთვის არაფერი იცვლება, რადგან მოუწევთ იმავეს გადახდა, რასაც მანამდე იხდიდნენ. პროდუქტი, რომელიც გაიაფდება საზღვრის ფრანგულ მხარეს ხუთი ფრანკით, ავტომატურად გაძვირდება გერმანულ მხარეს 5 ფრანკით. გვეძლევა უნიკალური შანსი, მთელი ჩვენი სახელმწიფო ხარჯები ავკიდოთ საფრანგეთის ხაზინას“. მაგრამ როგორც მარწმუნებენ, კიდევ უფრო მახვილგონიერი ხელისუფლებებიც არსებობენ. ისინი ამბობენ: „დიახ, ფრანგული სუბსიდიები საჩუქარია ჩვენთვის, მაგრამ ჩვენ თუ უბრალოდ გავზრდით მოსაკრებლებს, ეს არ იქნება საფუძველი ფრანგებისთვის, გაზარდონ პროდუქციის მოწოდება იმაზე მეტად, ვიდრე მანამდე მოგვაწოდებდნენ, ამიტომ ჩვენ თავად მივცემთ საჭირო მიმართულებას მათ დიდსულოვნებას. ჩვენ, ამის საპირისპიროდ, საერთოდ გავაუქმებთ ყოველგვარ მოსაკრებლებს დროებით და ამით გამოვიწვევთ მათი მაუდის ამოუწურავ იმპორტის ნაკადს და თითოეული მეტრი ამ მაუდისა, იქნება სუფთა და უსასყიდლო საჩუქარი“. პირველ შემთხვევაში ჩვენი სუბსიდიები უცხოურ ხაზინებში მოხვდება, ხოლო მეორე შემთხვევაში მათით ასევე ისარგებლებენ უცხო სახელმწიფოების ჩვეულებრივი მოქალაქეებიც.

ახლა გადავიდეთ შეზღუდვებზე.

დავუშვათ, მე ვარ დურგალი, მაქვს მცირე სამუშაო ფარდული, შრომის იარაღები, მასალები. ყველაფერი ეს, რა თქმა უნდა, მეკუთვნის მე, რადგანაც ყველაფერი ეს შევქმენი თავად ან შევიძინე, რაც იგივეა. მეტიც, მე მაქვს ძლიერი და მოქნილი ხელები, საკმარისი გონება და შრომის დიდი სურვილი. ამგვარად, იქმნება გარკვეული ქონება, რომლიდანაც მე ვხარჯავ ნაწილს, ჩემი და ჩემი ოჯახის საჭიროებისთვის. აქვე, მიაქციეთ ყურადღება, რომ თა-

ვად მე არ შემიძლია ვაწარმოო ყველაფერი, რაც მჭირდება, იქნება ეს რკინა, ხის მასალა, პური, ღვინო, ხორცი, ტყავი და ა.შ. მაგრამ მე შემიძლია ვაწარმოო მათი ღირებულება. საბოლოო ჯამში, ეს საგნები სხვა ფორმით მაინც გახდება ჩემი შრომის შედეგი. მე დაინტერესებული ვარ, პატიოსანი გზებით და ჩემი შრომის განსაზღვრული რაოდენობის ფასად მივიღო რაც შეიძლება მეტი საქონელი. ვიმეორებ, პატიოსანი გზებით იმიტომ, რომ მე სრულებით არა მაქვს სურვილი, ხელვყო ვინმეს საკუთრება და თავისუფლება, მაგრამ ასევე მსურს, რომ მეც არ წამართვან საკუთრება და თავისუფლება. მე და სხვა მშრომელები, ურთიერთშეთანხმებით ვიღებთ ერთგვარ მსხვერპლს, ვუთმობთ ჩვენი შრომის ნაწილს იმ ადამიანებს, რომელთაც ეწოდებათ სახელმწიფო მოხელეები იმიტომ, რომ ჩვენ მათ დავაკისრეთ განსაკუთრებული პასუხისმგებლობა: ისინი ვალდებულნი არიან დაიცვან ჩვენი შრომა და მისი ნაყოფი ყოველგვარი ხელყოფისა და თავდასხმისგან, იქნება ეს ქვეყნის გარეთ თუ შიგნით.

ასეთი გარემოს შექმნის შემდეგ, მე მზად ვარ გამოვიყენო ჩემი გონება და ხელები შრომისათვის. ბუნებრივია, ყოველთვის ყურადღებით ვაკვირდები იმ საგნებსა და გარემოს, რომელიც აუცილებელია ჩემი არსებობისთვის. ეს ის საგნებია, რომლებსაც მე ვქმნი, თუნდაც ირიბად, როდესაც მათ საფასურს გამოვიმუშავებ. ასეთ დროს ჩემთვის პრობლემურია მხოლოდ ის, რომ მე მათი წარმოება მსურს მაქსიმალურად მომგებიანად. შესაბამისად, მე ვაკვირდები მთლიანად ფასეულობებს ანუ მიმდინარე ფასებს და მათი დადგენის შემდეგ, წარმოვიდგენ, როგორი იქნება ჩემთვის საუკეთესო ვარიანტი მათ მისაღებად, მაგალითად: მაქსიმალური ოდენობის საწვავი ჩემს მინიმალურ შრომად, ნიშნავს დავამზადო ავეჯი და გავუგზავნო ის ვინმე

ბელგიელს, რომელიც საპასუხოდ მომცემს ქვანახშირის რაღაც რაოდენობას.

მაგრამ თავად საფრანგეთშიც ხომ არსებობს მშრომელი, რომელიც მოიპოვებს ქვანახშირს დედამიწის სიღრმეებიდან. მოხდა ისე, რომ სახელმწიფო მოხელეებს, რომელთაც მე და მაღაროელი ვუხდით, მხოლოდ იმიტომ, რომ მათ თითოეული ჩვენგანის შრომის უფლება და ჩვენივე შრომის პროდუქტების თავისუფლად სარგებლობის (ეს არის კიდეც საკუთრება) უფლება უზრუნველყონ, სრულიად სხვაგვარი ჩანაფიქრი აქვთ და სრულიად სხვა ამოცანა დააკისრეს საკუთარ თავს. მათ საკუთარ თავს ჩააგონეს, რომ მოვალენი არიან, გაათანაბრონ ჩემი და მაღაროელის შრომა. ამისათვის მათ ამიკრძალეს ბელგიური ქვანახშირით გათბობა და როდესაც მე გავემართე საზღვრისკენ ჩემივე ავეჯით, რათა გამეცვალა ქვანახშირში, აღმოვაჩინე, რომ სახელმწიფო მოხელეები არ მაძლევენ ქვანახშირის საზღვარზე გადმოტანის უფლებას, რაც ტოლფასია ჩემი ავეჯის საზღვარგარეთ გატანის აკრძალვისა. მაშინ მე საკუთარ თავს ვკითხე: ჩვენ რომ სახელმწიფო მოხელეები არ დაგვექირავებინა, თავის დროზე საკუთრების დაცვაზე თვითზრუნვის აცილების მიზნით, ექნებოდა თუ არა მაღაროელს უფლება და სურვილი, აეკრძალა ჩემთვის ეს გაცვლა იმ მიზეზით, რომ მისთვის მომგებიანი იქნებოდა თუ ეს გაცვლა არ შედგებოდა? რა თქმა უნდა, არა! თუ ის მოინდომებდა ჩაედინა ამ დონის უსამართლობა, ჩვენ მომენტალურად ჩხუბს დავიწყებდით: ის საკუთარი უსამართლო განზრახვების გასატანად, მე კი ჩემი კანონიერი თავდაცვის უფლებისთვის. ჩვენ სახელმწიფო მოხელეები სწორედ იმიტომ დავნიშნეთ და ვუხდით, რომ თავიდან აგვეცილებინა მსგავსი შემთხვევები. როგორ მოხდა, რომ მაღაროელმა და სახელმწიფო მოხელემ მოილაპარაკეს ჩემი

საკუთრებისა და ქონების შეზღუდვის შესახებ? თუ სახელმწიფო მოხელე ჩემს მხარეს დაიჭერდა, მე ვაღიარებდი მის ამ უფლებას, რადგან იგი გამომდინარე იქნებოდა ჩემი კანონიერი თავდაცვის უფლებიდან, მაგრამ სად მოიპოვა ამ სახელმწიფო მოხელემ უფლება მაღაროელის უსუსური მცდელობის მხარდასაჭერად? ამგვარად, ჩემთვის ცხადი გახდა, რომ სახელმწიფო მოხელემ დაიწყო სხვა როლის თამაში. ის უკვე აღარ არის უბრალო მოკვდავი, სხვა ადამიანებისგან დელეგირებული უფლებებით აღჭურვილი, რომლებიც შესაბამისად ფლობენ იმავე უფლებებს. არა, ახლა უკვე ისინი უმაღლესი არსებები არიან, რომლებიც უფლებებს საკუთარი თავისგან იღებენ და მათ შორის არის უფლებაც, გაათანაბრონ შემოსავლები და დაადგინონ თანაფარდობა ყველასა და ყველაფერს შორის. მე ვიტყვი, რომ ეს ბრწყინვალეა, რადგან ასეთ შემთხვევაში არ მოვასვენებ მათ მსგავსი მოთხოვნებითა და მოწოდებებით, როგორც კი ჩვენს ქვეყანაში ჩემზე მდიდარ ადამიანს შევნიშნავ. ისინი არ მოგისმენენ, რადგან როგორც ვთქვი, ასეთ დროს მათ თუ მოგისმინეს, კომუნისტად ჩაგთვლიან, ამიტომ ისინი ცდილობენ არ დაივიწყონ, რომ მათი მთავარი მისია არის არა გათანაბრება, არამედ საკუთრების დაცვა.

ხედავთ, როგორი უწესრიგობა და ქაოსი წარმოიქმნება?! ეს ყველაფერი კი ნამდვილად ფაქტია. მაშ, როგორ შეგიძლიათ გქონდეთ იმის მოლოდინი, რომ ასეთივე უწესრიგობა და ქაოსი არ იქმნება ადამიანთა გონებაში? თქვენ იბრძვით კომუნიზმის წინააღმდეგ, მაგრამ იქამდე, სანამ მას ეფერებიან და თავს ევლებიან კანონმდებლობის იმ ნაწილამდე, რომელიც მის მიერ არის მოცული. თქვენი ძალისხმევა უშედეგო იქნება. ის გველია, რომელიც თქვენი თანხმობითა და ზრუნვით შემოძვრა ჩვენს კანონებსა და ჩვევებში, ახლა კი უკმაყოფილო ხართ იმით, რომ ყველა

თვალნათლივ ხედავს მის მოსხმარტალე კუდს.

არ არის გამორიცხული, რომ ჩემთან დათმობაზე წახ-ვიდეთ და მითხრათ: „დიახ, პროტექციონისტული რეჟიმი კომუნისტურ პრინციპებს ემყარება, ის ეწინააღმდეგება თავისუფლებისა და საკუთრების უფლებებს, ხელისუფლე-ბას აიძულებს გადაუხვიოს გზიდან და აღიჭურვოს თვით-ნებური უფლებამოსილებებით, რომლებიც არ ეფუძნება რაციონალურ საწყისებს, რომ ყველაფერი ნამდვილად ასეა, მაგრამ პროტექციონისტული და პროჰიბიციონის-ტული რეჟიმები სასარგებლოა და მათ გარეშე ქვეყანა ჩამოიშლება საერთაშორისო კონკურენციის სიმძიმის გამო.

აღნიშნულს მივყავართ აუცილებლობასთან, განვიხი-ლოთ შეზღუდვები ეკონომიკური თვალსაზრისით. მცირე ხნით დავივიწყოთ ყველანაირი შეხედულება, რომელიც მოიცავს სამართლიანობას, უფლებებს, საკუთრებას, თავისუფლებას და ვცადოთ, გადავწყვიტოთ საკითხები სუფთა უპირატესობის მოტივით, უაღრესად მერკანტი-ლური მიდგომით და დამეთანხმებით, იგი არცთუ ისე სრუ-ლად ჯდება ჩემს თემატიკაში. სხვათა შორის, იჩქარეთ, სარგებლიანობის გეგმის წინ წამოწევით, თქვენ თითქოს პირდაპირ ამბობთ: „კომუნიზმი ეს არის ძარცვა, რომელიც მართლმსაჯულებით ისჯება და, რომელიც შესაძლოა იყოს ასატანი, როგორც წესი, როგორც საშუალება“. ასეთი აღი-არება, თავადაც ხვდებით, რომ საშინელ საფრთხეს გიქ-მნით.

ყველა ეკონომიკური პრობლემის აქ გადაწყვეტის პრე-ტენზიის გარეშე, თავს უფლებას მივცემ ერთი მტკიცე-ბულება გამოვთქვა. მე ვამტკიცებ, რომ ვიყენებ მარტივ არითმეტიკას. დავითვალე ყველა უპირატესობა და ნა-კლოვანება მხოლოდ სიმდიდრის კუთხით, ხოლო ყველა

დანარჩენი მოსაზრება, თუნდაც უფრო მაღალი ღირებულებისა, გვერდზე გადავდე. და აი, მე ვამტკიცებ, რომ მივედი ასეთ შედეგამდე: ყველანაირი აღმკვეთი ღონისძიება იძლევა ერთ სარგებელს და ორ ნაკლოვანებას, სხვა სიტყვებით რომ ვთქვათ, – ერთ შემოსავალს და ორ დანაკარგს, ამასთან, თითოეული ამ დანაკარგიდან, თანაბარია ერთი სარგებლისა. შედეგად ვიღებთ ერთ სუფთა დანაკარგს. აქ შეიძლება თავი ვინუგეშოთ იმით, რომ მოცემულ შემთხვევასა და უმრავლეს სხვა შემთხვევაშიც, მეტსაც ვიტყოდი – ყველა შემთხვევაში, სარგებლიანობა და სამართლიანობა ურთიერთთანხმობაშია.

დიახ, ეს მხოლოდ განცხადებაა, მაგრამ მისი დამტკიცება მათემატიკურადაც შესაძლებელია.

საზოგადოებრივი აზრი ამ კუთხით დაბნეულია იმიტომ, რომ პროტექციიდან შემოსავალი შეუიარაღებელი თვალითაც ჩანს, ხოლო მისგან გამოწვეული ორი დანაკარგი, რომელთაგან თითოეული მისი ტოლფასია, სხვაგვარია: ერთი ყველა მოქალაქეს შორის ნაწილდება, მეორე საკუთარ გამოვლინებას მხოლოდ ცნობისმოყვარე გონებაში ახდენს.

ამ ყველაფრის დეტალური დემონსტრირების პრეტენზიის გარეშე, ნება მიბოძეთ, მხოლოდ მისი საფუძველი გაგიზიაროთ.

ვთქვათ, ჩვეულებრივ პირობებში ორი ა და ბ პროდუქტის ფასი საფრანგეთში შესაბამისად არის 50 და 40 ერთეული. წარმოვიდგინოთ, რომ ა ბელგიაში ღირს 40 ერთეული, ეს თუ ასეა და თუ საფრანგეთში მოქმედებს შეზღუდვითი რეჟიმი, ის შეძლებს ისარგებლოს ა და ბ პროდუქტებით მხოლოდ მაშინ, თუ თავისი ძალისხმევის იმ ნაწილს, რომელიც არაუმეტეს 90-ია, წარმართავს სხვა მიმართულებით, შესაბამისად, იგი იძულებული იქნება უშუალოდ

თვითონ აწარმოოს ა პროდუქტი. თავისუფალი რეჟიმის პირობებში გავრცელდება ძალისხმევის ეს ჯამი, ანუ 90-ის ტოლი: 1. ბ პროდუქტის წარმოებაზე, რომელსაც ის მიაწვდის ბელგიას, რათა მისგან მიიღოს ა პროდუქტი. 2. საკუთარი თავისთვის დამატებით ბ პროდუქტის წარმოებაზე. 3. რაიმე სრულიად ახალი ც პროდუქტის წარმოებაზე.

მესამე შემთხვევაში გამოთავისუფლებული შრომა, რომელიც ამჯერად 10-ის ტოლია, გადამისამართდება ახალი ც პროდუქტის წარმოებისთვის. ამასთანავე, საფრანგეთს არ მოუწევს უარის თქმა არც ა-ზე და არც ბ-ზე. ახლა ა-ს ადგილას ჩასვით რკინა, ბ-ს ნაცვლად ღვინო, შალი ან ნებისმიერი ფუფუნების საგანი რომელსაც პარიზში იყენებენ, ხოლო ც-ს ადგილას ნებისმიერი ის პროდუქცია, რომელსაც არ ვაწარმოებთ. თქვენთვის მომენტალურად ცხადი გახდება, რომ შეზღუდვები თავად ეროვნულ კეთილდღეობას ზღუდავს და ამცირებს.

ალბათ ისურვებდით, შევეშვათ რთულ ალგებრას! სიამოვნებით, ჩემი სურვილიც იგივეა. ალბათ არ უარყოფთ იმ ფაქტს, რომ პროტექციონისტული რეჟიმის მიერ ქვანახშირის მოპოვების სფეროს მდგომარეობის ნაწილობრივ გაუმჯობესების მიუხედავად, ეს ფასების ზრდის ხარჯზე მოხდა. ასევე ვერ უარყოფთ იმას, რომ 1822 წლიდან დღემდე, ქვანახშირზე ფასების ზრდამ ხარჯების დამატებითი ზრდა გამოიწვია მათთვის, ვინც ქვანახშირს მოიხმარს. სხვაგვარად რომ ვთქვათ, სახეზე გვაქვს დანაკარგები. განა შეგვიძლია ვთქვათ, რომ შეზღუდვების გამო ქვანახშირის მწარმოებლებმა არათუ არ შეამცირეს საკუთარი კაპიტალი და იღებდნენ შემოსავლებს, მეტიც, ზემოგებაც კი მიიღეს და ჯამში მათი მდგომარეობა საერთო დანაკარგების ეკვივალენტურია? მაგრამ ისე მაინც ხომ უნდა გამოსულიყო, რომ პროტექცია ეკონომიკური თვალ-

საზრისით ყოფილიყო ნეიტრალური და არა უსამართლო, ოდიოზური, მძარცველური და კომუნისტური. ანუ რეჟიმი წარმოჩენილიყო, როგორც უბრალო ძარცვა, რომლის დროსაც სიმდიდრე ერთიდან მეორეს გადაეცემა და არა როგორც მთლიანად სისტემის დამანგრეველი. მაგრამ თქვენ თვითონვე წერთ თქვენი წიგნის 236-ე გვერდზე, რომ „ავეირონის, ალეს, სენტ-ეტიენის, კრეზოს, ანზენას ყველაზე მსხვილი და ცნობილი შახტები, მათში ჩადებული კაპიტალის 4%-საც კი არ იძლევიანო“. იმისთვის, რომ საფრანგეთში კაპიტალი 4% მოგებას იძლეოდეს, ის არ საჭიროებს პროტექციას. ასე რომ, საინტერესოა, სად არის ის მოგება, რომელიც დაფარავდა საერთო დანაკარგებს?

ეს ყველაფერი არ არის. აქ სხვა ეროვნული დანაკარგიც გვაქვს. იმიტომ, რომ ქვანახშირის გაძვირებით დანაკარგები განიცადა ყველა მისმა მომხმარებელმა, ისინი იძულებულნი არიან შეზღუდონ საკუთარი სხვა მოთხოვნილებები. ასე რომ, ამით საბოლოო ჯამში ზარალდება მთლიანად ეროვნული შრომის ბაზარი. სწორედ ამ დანაკარგებს არ ითვალისწინებენ არასდროს, რადგან ის თვალში არავის ეჩხირება.

ნება მიბოძეთ, კიდევ ერთი დაკვირვება გაგიზიაროთ, რომელიც ჩემდა გასაოცრად, არავის არ აღელვებს და არ აოცებს. პროტექცია, რომელიც სოფლის მეურნეობის პროდუქციაზე ვრცელდება, თავისი უმაგალითო უსამართლობით ყველაზე დიდ ზიანს აყენებს ადამიანთა იმ ნაწილს, რომელთაც პროლეტარებს უწოდებენ. ხანგრძლივ პერსპექტივაში კი, პროტექცია თავად მიწათმფლობელებსაც დაარტყამს.

მოდი, წარმოვიდგინოთ, რომ სადღაც სამხრეთის ზღვებში არსებობს კუნძული, რომელზეც მიწა მცირე ოდენობის მოსახლეების კერძო საკუთრება გახდა.

წარმოვიდგინოთ აგრეთვე, რომ ამ უზურპირებულ შემოსაზღვრულ ტერიტორიაზე ასევე ცხოვრობს პროლეტარული მოსახლეობა, რაოდენობის მზარდი ტენდენციით.

ამ უკანასკნელთ არ შეუძლიათ არაფრის შექმნა, რაც საჭიროა ცხოვრებისთვის. ამიტომ მათ უწევთ საკუთარი შრომის მიყიდვა იმ ადამიანებისთვის, რომელთაც ეს გაცვლის საშუალებით შეუძლიათ, იქნება ეს საკვები თუ საკვების წარმოებისთვის საჭირო მასალები – პურის, ხილის, ბოსტნეულის, ხორცის, ქსოვილების, ტყავის, ხის მასალებისთვის და ა.შ.

ნათელია, ეს ადამიანები დაინტერესებულნი იქნებიან იმით, რომ ის ბაზარი, სადაც აღნიშნული პროდუქცია გაიყიდება, იყოს მაქსიმალურად ფართო და ღია. რაც უფრო მეტ სოფლის მეურნეობის პროდუქციას ნახავენ იქ, მით ნაკლები საკუთარი შრომის გაღება მოუწევთ მათი მიღების საფასურად.

თავისუფალი რეჟიმის პირობებში, გემების უმრავლესობა გადასერავს ზღვებს და ოკეანეებს პროდუქციისა და ნედლეულის მოსაძიებლად მეზობელ კუნძულებსა თუ კონტინენტებზე, რათა შინ ჩამოიტანონ სამრეწველო ნაწარმზე გადასაცვლელად. მიწათმფლობელები კმაყოფილნი იცხოვრებენ, რისი სრული უფლებაც ექნებათ. ამგვარად, წარმოიქმნება სამართლიანი თანაფარდობა სამრეწველო და სოფლის მეურნეობის ფასეულობებს შორის.

თუმცა, ასეთი განაწილების პირობებში, ვთქვათ, მიწათმფლობელებმა გადაწყვიტეს შეცვალონ საკუთარი გათვლები ამგვარად: თუ პროლეტარებს ავუკრძალავთ იშრომონ საზღვარგარეთ, რათა იქიდან მიიღონ საკვები პროდუქტები და სხვა ნედლეული, ისინი იძულებულნი იქნებიან ჩვენ მოგვმართონ. იმდენად, რამდენადაც მათი

რაოდენობა განუხრელად იზრდება, რაც იმასაც ნიშნავს, რომ მათ შორის კონკურენციაც მძაფრდება, ისინი ნებსით თუ უნებლიეთ, იძულებულნი იქნებიან პროდუქციისა და ნედლეულის იმ რაოდენობით დაკმაყოფილდნენ, რამდენის მიწოდებასაც ჩვენ გადავწყვეტთ და რა თქმა უნდა, ძალიან მაღალი ფასით. ამასთანავე, ჩვენთვის დავიტოვებთ უდიდეს ნაწილს. სხვა სიტყვებით რომ ვთქვათ, დავარღვევთ ფასეულობით წონასწორობას ჩვენსა და მათ შრომას შორის. მათ მოუწევთ უფრო მეტი სამუშაო დროის დახარჯვა ჩვენი მოთხოვნების დასაკმაყოფილებლად. ამიტომ მივიღოთ პროჰიბიციონისტული კანონი, რომელიც შეამსუბუქებს ჩვენს იძულებას, ვივაჭროთ მათთან, ამ კანონის აღსრულებისთვის კი შევქმნათ სახელმწიფო მოხელეთა კორპუსი, რომელთაც გადავუხდით როგორც ჩვენ, ისე თავად პროლეტარები.

მე გეკითხებით, არის თუ არა ეს ზეწოლისა და დამონების მწვერვალი, აღმაშფოთებელი დარღვევა და დანგრევა ყველაზე ღირებულის თავისუფლებებიდან, განადგურება პირველისა და უწმინდესის საკუთრების ტიპებიდან?

წარმოიდგინეთ, მიწათმფლობელებს საერთოდ არ გაუჭირდებათ გაიტანონ ასეთი კანონი, წარმოადგინონ იგი, როგორც ერთგვარი წყალობა, რომელიც მიეცემა ყველა მშრომელს. ისინი უსათუოდ ეტყვიან მათ:

„ჩვენ ეს გავაკეთეთ არა საკუთარი თავისთვის, არამედ თქვენთვის, იმიტომ, რომ ჩვენ ღირსეული და პატიოსანი ადამიანები ვართ. ჩვენი ინტერესებისადმი გულგრილნი ვართ, ჩვენ თქვენი ინტერესებისთვის ვიღვწით. ასეთი ბრძნული გადაწყვეტილებებით სოფლის მეურნეობა აყვავდება. ჩვენ, მიწათმფლობელები კი გავმდიდრდებით, რაც ნიშნავს, რომ მოგცემთ ბევრ სამუშაოს ღირსეული

ანაზღაურებით. სხვანაირად ჩვენ ხომ გავღარიბდებით და წარმოიდგინეთ, თქვენ რა დაგემართებათ? კუნძული გადაივსება უცხოური პროდუქციითა და ნედლეულით, თქვენი გემები მუდმივად ზღვაში იქნება. ეს იქნება ეროვნული კატასტროფა! თქვენ გარშემო ყველა და ყველაფერი სავსე იქნება დოვლათით, მაგრამ რა შეგხვდებათ თქვენ? ნუ იტყვით, რომ თქვენს შემოსავლებს იმავე დონეზე შეინარჩუნებთ ან გაზრდით, მხოლოდ იმიტომ, რომ უცხოელები არაფერს გააკეთებენ, გარდა გამრავლებისა და შემდეგ თქვენ მიერ წარმოებული პროდუქციის მოხმარებისა. რატომ ფიქრობთ, რომ უცხოელებს არ ეყოფათ ფანტაზია, თავადაც დაიწყონ პროდუქციის წარმოება და მიწოდება სულაც უფასოდ? თუ ეს მოხდა, თქვენ არ გექნებათ არც სამუშაო, არც შემოსავალი და უბრალოდ, დაღუპვის საფრთხის წინაშე აღმოჩნდებით ფუფუნების საგნებით გარშემორტყმული. ამიტომ დაგვიჯერეთ, მიიღეთ ეს კანონი მადლიერებით, აღორძინდით და გამრავლდით. ყველაფერი, რაც დარჩება კუნძულზე ჩვენი საკუთარი მოთხოვნილებების დაკმაყოფილების შემდეგ, გადმოგეცემათ თქვენ, თქვენივე შრომის საფასურად, სამუშაო ადგილებით კი მუდმივად უზრუნველყოფილნი იქნებით. განსაკუთრებით ფრთხილად მოეკიდეთ და ერიდეთ პროვოკაციას, თითქოს თქვენსა და ჩვენ შორის დაპირისპირებაა, თითქოს ჩვენ ვემუქრებით თქვენს თავისუფლებასა და საკუთრებას. არასოდეს მოუსმინოთ მათ, ვინც ამას გეუბნებათ. დაიმახსოვრეთ: დაპირისპირება ხდება თქვენსა და საზღვარგარეთს შორის, ამ ბარბაროსულ საზღვარგარეთს შორის! – დაე, დასაჯოს ისინი ღმერთმა! – რომელთაც სრულიად დაუფარავად თქვენი ექსპლუატაცია სურთ, საზიზღარი, წინადადებებით თავისუფალ ვაჭრობაზე, რომელზე დათანხმების ან

არდათანხმების პასუხისმგებლობაც მხოლოდ თქვენზე იქნება“.

არაფერი იქნება დაუჯერებელი იმაში, რომ მსგავსი სოფიზმებით მორთული სიტყვების რახარუხი ფულზე, სავაჭრო ბალანსზე, ადგილობრივ წარმოებასა და სამუშაო ადგილებზე, სოფლის მეურნეობაზე, რომელიც კვებავს ერს, მუქარაზე ომის შესახებ და ა.შ. და ა.შ. მოიპოვებს დიდ წარმატებას და უზრუნველყოფს რეპრესიული კანონმდებლობის გატანას თავად რეპრესირებულთა მიერ. ასე იყო და ასე იქნება.

მაგრამ, მიწათმფლობელთა და პროლეტართა ცრურწმენები და დასკვნების სიმცდარე არ ცვლის საგანთა ბუნებას. შედეგი იქნება გაღარიბებული მოსახლეობა, დამშეული, უმეცარი, კორუმპირებული, შიმშილისა და დაავადებებისგან დაღუპვის პირას მისული ბრბო. ასევე იქნება ყოველივე ამის შედეგი რაციონალური გონების, კანონიერების, საკუთრების, თავისუფლებისა და თავად სახელმწიფოს ჭეშმარიტი დანიშნულების გაგების რღვევა და განადგურება.

განსაკუთრებით მინდა ხაზი გავუსვა იმ გარდაუვალ განაჩენს, რომელსაც ყოველივე ამის ჩადენით თავად მიწათმფლობელები გამოუტანენ საკუთარ თავს, რადგანაც მომხმარებელთა ამგვარად განადგურებით ისინი საკუთარ განადგურებას ამზადებენ. იმიტომ, რომ ამ კუნძულზე უფრო და უფრო გაღარიბებული მოსახლეობა მხოლოდ უმარტივესი და უიაფესი პროდუქციის მოხმარებას თუ შეძლებს. ადამიანები გამოიკვებებიან პირდაპირ სიმინდით, წაბლით, წიწიბურით, ფეტვით, შვრიით, კარტოფილით. მათ დაავიწყდებათ ხორბლის პურისა და ხორცის გემო. მიწათმფლობელები ჯერ გაოცდებიან: თუ რატომ იკლებს სოფლის მეურნეობის მწარმოებლურობა, შემდეგ დაიწყე-

ბენ უშედეგო აგიტაციას, გაერთიანდებიან სოფლის მეურნეობის ასოციაციებში და დასახავენ გეგმებს მსგავსი ლოზუნგებით: „დავამზადოთ მეტი საკვები, საკვებს მოჰყვება საქონელი, საქონელს სასუქი, სასუქი კი გაზრდის ხორბლის მოსავალს“. ამაოდ შემოიღებენ ახალ გადასახადებს, რომ შემდეგ სუბსიდიების სახით მისცენ სამყურასა და იონჯის მწარმოებლებს. ისინი ყოველთვის გადააწყდებიან ბარიერის სახით გაჭირვებულ მოსახლეობას, რომელსაც არ შეუძლია იყიდოს ხორცი, სხვა სიტყვებით, საწყისი ბიძგი მისცეს ჩვეულებრივი გაცვლითი ციკლის დაწყებას. საბოლოო ჯამში, უდიდესი დანახარჯების შემდეგ, ისინი მიხვდებიან, რომ ჯობია გაუძლონ კონკურენციას და ჰყავდეთ მდიდარი კლიენტი, ვიდრე იყვნენ მონოპოლისტები ულარიბესი კლიენტურით.

აი, ამიტომ ვამბობ: პროჰიბიციონისტული სისტემა არა მხოლოდ კომუნიზმია, არამედ ის არის კომუნიზმი ყველაზე სუფთა სახით. იწყება ღარიბი ადამიანის შესაძლებლობებისა და შრომის უფლების, ანუ ერთადერთი მისი საკუთრების გადაცემით მდიდარი ადამიანის ხელში, ეს ნიშნავს პირდაპირ დანაკარგებს მასებისთვის და საბოლოოდ თავად მდიდარიც მსხვერპლად იქცევა ამ საერთო განადგურების პროცესში, რადგან მათ მისცეს სახელმწიფოს უფლება, წაართვას ქონება მცირე მესაკუთრეებს და გადასცეს მსხვილ მესაკუთრეებს. და როდესაც მთელი ქვეყნის (ან შეიძლება მსოფლიოსიც) გაჭირვებულები მოითხოვენ სახელმწიფოს ჩარევას, რათა მან მოახდინოს გათანაბრება, ამჯერად საპირისპირო მიმართულებით, ასეთ დროს, სიმართლე გითხრათ, მე არ ვიცი, რა გიპასუხოთ. ყოველ შემთხვევაში, პირველი და საუკეთესო პასუხი იქნებოდა ყველანაირ ზეწოლაზე უარის თქმა.

მაგრამ იქიდან გამომდინარე, რომ მე მინდა დავამთავ-

როთ ეს გამოთვლები, მაინტერესებს, რა შედეგი გვაქვს ამ მდგომარეობით? რას ვამბობთ ჩვენ და რას ამბობთ თქვენ? არსებობს ერთი საკითხი, კაპიტალის საკითხი, რომლის გარშემოც ჩვენ ვთანხმდებით: კანონმდებლის ჩარევა ქონების გათანაბრების მიზნით, ანუ ერთისგან წართმევით მეორისთვის მიცემა, ეს არის კიდეც კომუნიზმი. ანუ ყოველგვარი შრომის, ყოველგვარი დანაზოგების, ყოველგვარი სიმდიდრის, ყოველგვარი სამართლიანობისა და საერთოდ, საზოგადოების სიკვდილი.

თქვენც სიმწრით აღნიშნეთ, რომ ამ ავბედითმა დოქტრინამ მოიცვა ყველა გაზეთი და წიგნი – ეს არის სივრცე, რომელშიც დასეირნობენ განსხვავებული ტიპის სპეკულაციები და ვარაუდები, რომელთა წინააღმდეგაც გამოდიხართ თქვენს წიგნში.

ჩემი ვარაუდით, ის უფრო ადრე, თქვენი თანხმობითა და დახმარებით შეიჭრა კანონმდებლობაში და დაინერგა პრაქტიკაში. სწორედ ამის საფუძველზე ვცდილობ მასზე შეტევას.

შემდეგ, მე მსურს თქვენი ყურადღება გავამახვილო იმ შეუსაბამობაზე, რომელშიც თავად ვარდებით, როდესაც ცდილობთ ებრძოლოთ კომუნიზმს, როგორც მომავალში მოსალოდნელ ბოროტებას, მაგრამ უპატრონოთ და ხელი შეუწყოთ კომუნიზმს, რომელიც დღეს მოქმედებს.

თუ თქვენ ამაზე მიპასუხებთ: „მე ასე ვიქცევი იმიტომ, რომ კომუნიზმი, რომელიც ტარიფების საშუალებით ხორციელდება, შეიძლება წინააღმდეგია თავისუფლების, საკუთრების, სამართლიანობის, მაგრამ თანხმობაშია საყოველთაო სარგებლიანობასთან, ამიტომ ეს გაგება ჩემთვის ყველაფერ დანარჩენს გადაწონის", – მაშინ, ნუთუ ვერ გრძნობთ, რომ ამით წინასწარ იმეტებთ თქვენს წიგნს წარუმატებლობისთვის. თქვენ არარაობამდე ამცირებთ

მის მნიშვნელობას, ართმევთ ყოველგვარ დამაჯერებლობას და მეტიც, აძლევთ კოზირს ყველა ტიპის კომუნისტს, საკითხის ფილოსოფიური და მორალური მხარეების ბოროტად გამოყენებისთვის.

ბოლოს და ბოლოს, ბატონო, როგორ შეუძლია თქვენს ბრწყინვალე გონებას, მიიღოს ჰიპოთეზა სარგებლიანობისა და სამართლიანობის დაპირისპირებულობის შესახებ? გსურთ გითხრათ დაუფარავად? მე არ მოვიყვანდი მსგავს მავნებლურ და მკრეხელურ მტკიცებულებას და ამ პრობლემას სრულიად განსხვავებულად ჩამოვაყალიბებდი: „თქვენ წინაშეა განსაკუთრებული საკითხი, ერთი შეხედვით, მე მექმნება ზედაპირული წარმოდგენა, რომ სარგებლიანობა და სამართლიანობა თითქოს ხელს უშლიან ერთმანეთს. მაგრამ მოხარული ვარ, რომ არსებობენ ადამიანები, რომლებმაც ღრმად შეისწავლეს ეს საკითხი და სრულიად სხვაგვარად ფიქრობენ. როგორც ჩანს, საკითხი არასაკმარისად შევისწავლე“. მე შევისწავლე საკითხი არასაკმარისად! ნუთუ ასე ძნელია ასეთი აღიარება? თქვენ ეს ვერ გაბედეთ, ამჯობინეთ გასვრილიყავით შეუსაბამობებში და მეტიც, სინამდვილეში უარყოფთ პროვიდენციული[1] კანონების სიბრძნეს, რომელიც ადამიანურ გაერთიანებებს მართავს. განა სამართლიანობისა და სარგებლიანობის შეუთავსებლობის მტკიცება არ ნიშნავს თავად ღმერთის სრულყოფილების უარყოფას? ყოველთვის მეჩვენებოდა, რომ ასე დაუდევრად, მე ვიტყოდი მოურიდებლად, მიახლოება ღვთაებრიობის საზღვრებთან შეუძლებელი იყო შემზარავი შიშის გარეშე, თუ რა თქმა უნდა, ადამიანი გონიერი და სინდისიერია. რა უნდა ქნას ადამიანმა, ვისი მხარე უნდა ამოირჩიო, როდესაც ასეთი ალტერნატივის

[1] პროვიდენციული – ზებუნებრივი, ღვთაებრივი, აღნიშნავს შესაქმეს.

წინაშე აღმოჩნდები? სარგებლიანობის მხარეს გადაიხრები? დიახ, სწორედ ასე იქცევიან ადამიანები, რომლებიც საკუთარ თავს პრაქტიკულს უწოდებენ. მაგრამ თუ, რა თქმა უნდა, შეუძლიათ ამ ორი იდეის ერთმანეთთან დაკავშირება, ისინი დიდი ალბათობით შეძრწუნდებიან სისტემური ძარცვითა და უსამართლობით. თუ მტკიცედ დავდგეთ სამართლიანობის მხარეს, რადაც უნდა დაგვიჯდეს ეს და ვუთხრათ საკუთარ თავსა და სხვებს: მოიქეცი შენი სინდისის კარნახით, და იქ რა იქნება? ასეთ ქცევას მოწესრიგებული ადამიანები არიან მიჩვეულნი, მაგრამ ვინ გაბედავს საკუთარ თავზე პასუხისმგებლობის აღებას, როდესაც მისი ქვეყანა გაღარიბდება, სასოწარკვეთასა და კვდომას დაიწყებს კაცობრიობასთან ერთად. მე ვიწვევ ყველას, ვინც დარწმუნებულია ზემოთ აღნიშნული დაპირისპირებულობის არსებობაში, გააკეთონ თავისი არჩევანი.

თუმცა მეც ვცდები. არჩევანი გაკეთდება, თან სრულიად განსაზღვრული. ადამიანური, ემოციური მხარე ისეა მოწყობილი, რომ ინტერესებს სინდისზე მაღლა აყენებს. ამას ამტკიცებს ფაქტები. იმიტომ, რომ სადაც ხალხთა კეთილდღეობის მიზნით პროტექციონისტული რეჟიმი დანერგეს, ეს ყველგან სამართლიანობის ყოველგვარი გამოხატულების უარყოფის ფონზე მოხდა. შედეგად კი რწმენა და საკუთრება წაიშალა და გაქრა. ადამიანებმა დაიწყეს იგივე საუბარი, რაც მუსიე ბიიომ თქვა: რამდენადაც საკუთრება მითვისებულია პროტექციით, რატომ არ შეიძლება იგი შეიზღუდოს შრომის საყოველთაო უფლებითაც? სხვები, მუსიე ბიიოს ზურგს ამოფარებულები გადადგამენ მესამე ნაბიჯს, დანარჩენები, მათ ზურგს უკან, კიდევ მეოთხეს და საბოლოო ჯამში გაიმარჯვებს და იბატონებს კომუნიზმი.

ჯანსაღად და სოლიდურად მოაზროვნეები, მაგალითად,

ისეთები, როგორიც თქვენ ხართ, უფრთხიან დაქანებულ ზედაპირზე ასე ჩქარა გასრიალებას. ისინი ცდილობენ როგორმე შეცვალონ მოძრაობის კურსი და მიმართონ ოდნავ ზევითკენ, რასაც ცოტათი ახერხებენ კიდეც, მაგალითად, როგორც თქვენ, თქვენს წიგნში პროტექციონისტულ რეჟიმამდე მიიყვანეთ საზოგადოება. ასეთია საზოგადოების პირველი და ერთადერთი შესაძლო ნაკადის მცდელობა, რომელიც ფატალურად მიექანება დაღმართისკენ და ცდილობს რაიმე მონახოს ხელჩასაჭიდად, მაგრამ საკუთრების აშკარად უარყოფის მსგავს გარემოებებში, განცხადებას თქვენს წიგნში: – „არსებობენ თუ არა უფლებები, თუ ისინი არსებობენ, მაშინ საკუთარ თავში მოიცავენ განსაზღვრულ შედეგებს“, – ცვლით თქვენივე სხვა განცხადებით: „აი, თქვენ, განსაკუთრებული შემთხვევა, როდესაც ეროვნული კეთილდღეობის ინტერესები უფლებების მსხვერპლად შეწირვას მოითხოვს“. და მომენტალურად, ყველაფერი ის, რაც თქვენს წიგნში ღირებულად და რაციონალურად მოჩანდა, გახდა სუსტი და შეუსაბამო.

აი, ამიტომ, ბატონო, თუ თქვენ გსურთ დაასრულოთ თქვენი შრომა და წარმოადგინოთ ის ნამდვილად დასრულებულად, საჭიროა, ნათლად გამოხატოთ თქვენი დამოკიდებულება პროტექციონისტულ რეჟიმთან დაკავშირებით. ამისათვის კი აუცილებელია დაიწყოთ ეკონომიკური პრობლემის მოგვარებით, აუცილებელია გაიგოთ ამ რეჟიმის სავარაუდო სარგებლიანობის შესახებ. მაშინაც კი, მე რომ მივაღწიო თქვენგან მის განსჯას, სამართლიანობის თვალსაზრისით, ესეც არ იქნება საკმარისი. კიდევ გავიმეორებ, ადამიანები ისე არიან მოწყობილნი, რომ როდესაც უწევთ არჩევანის გაკეთება რეალურ კეთილდღეობასა და აბსტრაქტულ სამართლიანობას შორის, დიდი შანსია, ეს უკანასკნელი არ ამოირჩიონ.

როდესაც პარიზში ჩამოვედი, ურთიერთობამ მომიწია საზოგადოებრივ ჯგუფებთან, რომლებიც თავს დემოკრატ და სოციალისტ ეკონომისტებს უწოდებდნენ და რომელთა შორისაც, თავადაც მოგეხსენებათ, ფართოდ გამოიყენება ისეთი სიტყვები, როგორიცაა პრინციპები, თავგანწირვა, მსხვერპლი, ძმობა, სამართალი, კავშირი. ხოლო სიმდიდრეს ან ზემოდან უყურებენ, როგორც სიძულვილის საგანს, ან როგორც მეორეხარისხოვანს. და იმიტომ, რომ ჩვენ, ეკონომისტები, სიმდიდრეს დიდ მნიშვნელობას ვანიჭებთ, ასეთ ჯგუფებში გვთვლიან ცივ ეგოისტებად, ინდივიდუალისტებად, ბურჟუებად, უგულო ადამიანებად, რომელთა ღმერთიც სულმდაბლობაა. ძალიან კარგი, ვუთხარი საკუთარ თავს, აი, კეთილშობილი ადამიანები, რომელთა წინაშეც მე არა ვარ ვალდებული, ეკონომიკური პრობლემები განვიხილო, ვინაიდან ეს პრობლემები დახვეწილია, რთულია და მოითხოვს იმაზე მეტ შრომისმოყვარეობასა და ენთუზიაზმს, ვიდრე ეს გააჩნიათ პარიზელ პოლიტიკურ მიმომხილველებს, რომლებსაც სწორედ ამიტომაც არ შეუძლიათ მათი შესწავლა. თუმცა ისინი ფიქრობენ, რომ ინტერესის საკითხი არ უნდა იყოს დაბრკოლება, ან ემყარებიან ღვთაებრივ სიბრძნეს იმის შესახებ, რომ ინტერესები ჰარმონიაშია სამართლიანობასთან, ან ხალისით სწირავენ ინტერესებს მსხვერპლად იმას, რასაც თავადვე თავგანწირვას უწოდებენ. მაშ, მიუხედავად იმისა, რომ ისინი  თავისუფალი გაცვლის უფლებას აბსტრაქტულად მიიჩნევენ, მაინც მზად არიან დადგნენ მის დასაცავად. ერთხელ მე გავუგზავნე მათ ჩემი მიმართვა და იცით, რა მიპასუხეს? აი, ეს პასუხიც:

„თქვენი თავისუფალი ვაჭრობა – ლამაზი უტოპიაა. იგი დაფუძნებულია სამართლიანობასა და უფლებებზე, აღწევს თავისუფლებას, ხოტბას ასხამს საკუთრებას და

მისი შედეგი იქნება ხალხთა შორის ერთობა და ძმობა. თქვენ ათასგზის მართალი ხართ პრინციპების მხრივ, მაგრამ ჩვენ ყველა საშუალებით სიკვდილამდე ვიბრძოლებთ თქვენს წინააღმდეგ, იმიტომ, რომ უცხოური კონკურენცია სასიკვდილო შედეგების მქონე იქნება ჩვენი ეროვნული წარმოებისთვის“.

მე ჩემი მხრივ ასევე ვუპასუხე:

„უარვყოფ, რომ უცხოური კონკურენცია დამღუპველია ნაციონალური წარმოებისთვის. ყოველ შემთხვევაში, ეს რომ ასეც იყოს, თქვენ აღმოჩნდებოდით შუალედურ მდგომარეობაში ინტერესებსა და სამართლიანობას შორის, რომელთაგან პირველი, თქვენივე აზრით, პროტექციონიზმის მხარესაა, ხოლო მეორე, ასევე თქვენი აზრით, უფრო თავისუფლების მხარეს იხრება. და აი, მე, „ოქროს ხბოს“[1] თაყვანისმცემელი, მოგიწოდებთ არჩევანისკენ. რას იზამთ, ფეხქვეშ გათელავთ თქვენივე პრინციპებს და ინტერესს ჩაებღაუჭებით? შესაბამისად, ნუ წახვალთ იმ მოტივების წინააღმდეგ, რომელიც თავად გმართავთ როგორც ჩვეულებრივ მოკვდავს“.

მათთან ურთიერთობის გამოცდილებამ მასწავლა, რომ პირველ ყოვლისა, საჭიროა ამ საშიში პრობლემის გადაჭრა: ბოლოს და ბოლოს, როგორია კავშირი სარგებლიანობასა და სამართლიანობას შორის, ჰარმონიული თუ წინააღმდეგობრივი? შესაბამისად, საჭიროა პროტექციონისტული რეჟიმის ეკონომიკური ნაწილის შესწავლა. ვინაიდან თავად „ადამიანთა ძმობის“ მიმდევრები, შიშნარევად უკან იხევენ ყბადაღებული „ფულადი დანაკარგების“ თემით აპელირების წინაშე, ცხადი ხდება, რომ საყოველ-

[1] ოქროს ხბო – ბიბლიური კერპი, რომელიც რამდენჯერმე იხსენიება ძველ აღთქმაში როგორც ღმერთის უარყოფის სიმბოლო. ცნობილია აარონის ოქროს ხბო.

თაო სამართლიანობის იდეის ეჭვქვეშ არდაყენება არც ისე ადვილი საქმეა და არც საკმარისია. საჭიროა ასევე გაირკვეს, რას წარმოადგენს, მათი სიტყვებით რომ ვთქვათ, ეს უღირსი, ბილწი და მხოლოდ სიძულვილის ღირსი, მაგრამ ყოვლისშემძლე განვითარებადი ძალა, რომელსაც ეწოდება ინდივიდუალური ინტერესი.

ამ მოსაზრებებმა დამაწერინა ორი შრომა[1], რომელთაც თავს უფლებას მივცემ და გამოგიგზავნით ამ წერილთან ერთად. დარწმუნებული ვარ, რომ თუ თქვენ, ისევე როგორც ჩვენ, ეკონომისტები, პროტექციონისტული რეჟიმისა და მისი მორალური ასპექტების განხილვას მიუდგებით სრული სიმკაცრით და თუ ვერ შევთანხმდებით მხოლოდ მისი სარგებლიანობის საკითხში, მაშინ იმედია, უარს არ იტყვით ძირფესვიანად შეისწავლოთ საკითხი იმის შესახებ, გამორიცხავენ ერთმანეთს თუ ურთიერთშეთანხმებულია. ეს ორი ფენომენი არის უმთავრესი, პრობლემის საბოლოოდ გადასაწყვეტად.

მათ შორის ჰარმონია არსებობს. ეს ჩემთვის ისეთივე ცხადია, როგორც დღის შუქი. დაე, ცხადი გახდეს თქვენთვისაც! მაშინ, კომუნიზმისა და მისი ყველაზე საშიში გამოვლინების წინააღმდეგ ბრძოლაში, თქვენი ცნობილი პროპაგანდისტული ნიჭის საშუალებით, სასიკვდილო დარტყმას მიაყენებთ მას.

შეხედეთ, რა ხდება ინგლისში. თუკი კომუნიზმს დასჭირდებოდა ეპოვა ყველაზე ნაყოფიერი ნიადაგი ფესვგასადგმელად, ყველაზე კარგი ვარიანტი იქნებოდა ბრიტანეთი. იქ ჯერ კიდევ ფეოდალური ინსტიტუციებია, ყველგან გამეფებულია ერთი მხრივ, უკიდურესი სიღარიბე და მეორე მხრივ, უკიდურესი ფუფუნება. ასეთი გარემო საუკე-

[1] ამ ორ შრომაში იგულისხმება ფრედერიკ ბასტიას „ეკონომიკური სოფიზმები“; 3 ტ. 1845-1848 წწ.

თესოა ყალბი დოქტრინების ადამიანთა გონებაში შესაღწევად. და რას ვხედავთ სინამდვილეში? ამ დოქტრინებმა, რომელთაც გადარიეს ევროპა, როგორღაც გვერდი აუარეს და არ ააღელვეს ინგლისელი საზოგადოება. ჩარტიზმმა[1] ვერ შეძლო ფესვების გადგმა. და იცით, რატომ? იმიტომ, რომ ასოციაცია, რომელიც მთელი ათი წლის განმავლობაში განიხილავდა საკითხს პროტექციონისტულ რეჟიმზე და იბრძოდა მის წინააღმდეგ, გამარჯვებული გამოვიდა მხოლოდ იმიტომ, რომ მტკიცედ დაიცვა საკუთრების უფლების პრინციპი და სახელმწიფოს რაციონალური ფუნქციები ყალბისგან განასხვავა.

ეჭვგარეშეა, პროტექციონიზმის გამოაშკარავება ნიშნავს კომუნიზმის არახელსაყრელ მდგომარეობაში ჩაყენებას. მათი მჭიდრო კავშირის გათვალისწინებით, შესაძლებელია ერთი დარტყმით ორივე ფენომენისთვის ზიანის მიყენება, თუ ის, გააზრებულად მიბრუნდება საწინააღმდეგო მიმართულებით, რასაც თქვენც არცთუ ისე იშვიათად აკეთებთ. პროტექციონისტული რეჟიმი დიდხანს ვერ გაუწევს წინააღმდეგობას საკუთრების უფლების სწორ და ზუსტ განსაზღვრებას. გამიკვირდა და ამავე დროს გამიხარდა იმის გაგება, რომ მონოპოლიებისგან დაცვის ასოციაციამ გამოყო მატერიალური საშუალებები თქვენი წიგნის გასავრცელებლად. მივიღეთ ძალიან პიკანტური სპექტაკლი, რომელმაც თან დამამშვიდა, რადგან იმ დროს მოხდა, როცა აღშფოთებული ვიყავი ჩემი მანამდელი ძალისხმევის ამაოებით. როგორც ჩანს, მიმერლის კომიტეტის რეზოლუცია თქვენგან მოითხოვს თქვენი წიგ-

[1] ჩარტიზმი (ინგლ. Chartism) – XIX საუკუნის 30-40-იან წლებში ინგლისში: მუშათა რევოლუციური მოძრაობა, რომლის მიზანი იყო პოლიტიკურ უფლებათა მოპოვება და ეკონომიკური მდგომარეობის გაუმჯობესება მარქსისტული იდეოლოგის შესაბამისად.

ნის ტირაჟის გაზრდას. ასეთ შემთხვევაში, ნება მომეცით აღვნიშნო, რომ ამჟამინდელ ფორმატში მრავლად არის არსებითი ხარვეზები. მეცნიერების სახელით, ჭეშმარიტების სახელით, საზოგადოებრივი კეთილდღეობის სახელით, ძალიან გთხოვთ, შეავსოთ ეს ხარვეზები და ამასთანავე, გთხოვთ მიპასუხოთ ორ შეკითხვაზე:

1. არსებობს თუ არა არსებითი შეუთავსებლობა კერძო საკუთრების უფლებასა და პროტექციონისტულ რეჟიმს შორის?

2. არის თუ არა სახელმწიფოს ფუნქცია, უზრუნველყოს თითოეული მოქალაქის შესაძლებლობების თავისუფალი გამოვლენა და საკუთარი შრომის ნაყოფით თავისუფალი სარგებლობა, თუ ის ვალდებულია წაართვას ერთს და მისცეს მეორეს, რათა გაათანაბროს მოგება, შანსები და კეთილდღეობა?

ეჰ, ბატონო, დაე, იყოს ისე, რომ თქვენც მიხვიდეთ ისეთივე დასკვნასთან, როგორთანაც მე მივედი. დაე, იყოს ისე, რომ თქვენი ნიჭის, ცნობადობის, გავლენების წყალობით მიაწოდოთ ეს დასკვნები საზოგადოებას. ისინი მიხვდებიან, თუ რა დიდი დახმარება აღმოუჩინეთ ფრანგ საზოგადოებას. მაშინ სახელმწიფო დაუბრუნდება თავის ჭეშმარიტ მისიას – მისიას, რომელიც უზრუნველყოფს გარემოს, რომელშიც თითოეული გამოავლენს თავის შესაძლებლობებს და თავისუფლად ისარგებლებს საკუთარი მიღწევებით. ვისურვებდით გვენახა, როგორ ამბობს უარს სახელმწიფო კოლოსალურ, არალეგიტიმურ ატრიბუტებსა და შემზარავ პასუხისმგებლობებზე. როცა ის შემოიფარგლება მხოლოდ თავისუფლების ხელყოფის შემთხვევების რეპრესიებით, რაც თავის მხრივ თავისუფლების მიღწევას ნიშნავს. როცა ის უზრუნველყოფს სამართლიანობას ყველასთვის და არ დაპირდება ვინმეს რაიმეს,

სხვისთვის წართმევის ხარჯზე. მოქალაქეები ისწავლიან, რა არის გონიერება და არ მოითხოვენ სახელმწიფოსგან იმას, რაც მას არ შეუძლია და არც უნდა ევალებოდეს. ისინი არ წაუყენებენ მას ყველანაირ პრეტენზიას, არ დაადანაშაულებენ სახელმწიფოს საკუთარ უბედობასა და წარუმატებლობაში, არ დაელოდებიან მისგან ცრუ იმედების გამართლებას მათ მძაფრ მისწრაფებებში, კეთილდღეობისა და ბედნიერებისკენ. სახელმწიფო არ მიიღებს მონაწილეობას როგორც მმართველ-გამანაწილებელი. ყოველ საკუთარ წარუმატებლობას არ დააბრალებენ კანონმდებლებსა და კანონს, აღარ შეცვლიან ყოველ ჯერზე ადამიანებსა და მმართველობის სისტემას, ინსტიტუციებს – ინსტიტუციებით და ნანგრევებს – ნანგრევებით. ვნახავთ, როგორ კვდება სახელმწიფოს მიერ წახალისებული ორმხრივი ქურდობისა და ძარცვის საყოველთაო ციებ-ცხელება. მას შემდეგ, რაც ის შეზღუდული იქნება თავის მიზნებსა და პასუხისმგებლობებში, გაამარტივებს თავის ქმედებებს, ექნება მცირე ზომის ხარჯები, და უფრო მეტად მათივე ხარჯებით აღარ დაბეგრავს მათ, ვისაც მართავს. არამედ პირიქით, ისარგებლებს საღი აზრის მქონე საზოგადოების მხარდაჭერით. ასეთ ხელისუფლებას ექნება მყარი ნიადაგი, ისეთი, როგორიც აქამდე არასოდეს ყოფილა ჩვენს ქვეყანაში და ჩვენც ბოლოს და ბოლოს, გადავჭრით უდიდეს პრობლემას, რომელიც ასე ჟღერს: რევოლუციის უფსკრულების ერთხელ და სამუდამოდ ამოვსება.

# ს, რაც ჩანს და ის, რაც არ ჩანს[1]

## შესავალი

ეკონომიკის სფეროში ნებისმიერი ქმედება, ჩვევა, დაწესებულება და კანონი ბადებს არა ერთ, არამედ შედეგების მთელ ჯაჭვს. ამათგან მხოლოდ ერთი, პირველი თავიდანვე თვალსაჩინოა, მის გამომწვევ მიზეზთან ერთად – ეს არის ის, რაც ჩანს. დანარჩენი თანდათანობით, ერთიმეორის მიმდევრობით მჟღავნდება – ეს არის ის, რაც არ ჩანს და ძალიან გაგვიმართლებს თუ მათ წინასწარ განვჭვრეტთ. განსხვავება ცუდ და კარგ ეკონომისტს შორის ისაა, რომ პირველი ითვალისწინებს იმ შედეგებს, რომლებიც ჩანს, ხოლო მეორე იმასაც ითვალისწინებს, რაც ჩანს და იმასაც, რისი განჭვრეტაც აუცილებელია.

ეს განსხვავება ძალიან დიდია, რადგან თითქმის ყოველთვის ისე ხდება, რომ პირველი შედეგი ხელსაყრელია, ხოლო შემდგომნი – პირიქით დამღუპველი. აქედან გამომდინარეობს, რომ ცუდი ეკონომისტი თავის არჩევანს ხანმოკლე, მყისიერ კეთილდღეობაზე აკეთებს, რომელსაც მომავალში დიდი ბოროტება მოჰყვება, მაშინ, როცა ნამდვილი ეკონომისტი მომავალში საყოველთაოდ ხელმისაწვდომი კეთილდღეობის სასარგებლოდ აკეთებს არჩევანს და სადღეისოდ მცირე ბოროტების არსებობის შესაძლებ-

[1] გამოიცა 1850 წელს.

ლობას უშვებს. იმავე პრობლებას ვაწყდებით ჯანმრთელობის, ხელოვნების და ზნეობის საკითხებთან დაკავშირებით. ხშირად, რაც უფრო ტკბილია ამა თუ იმ ჩვევის პირველი ნაყოფი, მით უფრო მწარეა მისი შედეგები. მაგალითისთვის გარყვნილება, სიზარმაცე, მფლანგველობა შეიძლება მოვიყვანოთ. მაშასადამე, როცა ადამიანი მხოლოდ ზედაპირულ შედეგებს ხედავს და არ შეუძლია განჭვრიტოს ის, რაც ერთი შეხედვით არ ჩანს, იგი არა მხოლოდ ანგარიშმიუცემლად, არამედ გააზრებულად ემორჩილება დამღუპველ ჩვევებს.

ამით აიხსნება კაცობრიობის სავალალო მდგომარეობის გარდაუვალობა. უვიცობა მას აკვნიდანვე მოჰყვება. შესაბამისად, მისი მოქმედებანი იმ პირველი და ერთადერთი შედეგებითაა განპირობებული, რომელთა აღქმა დაბადებიდანვე შეეძლო. მას ბევრი დრო სჭირდება, რათა ისწავლოს დანარჩენი შედეგებისთვის ანგარიშის გაწევა. ამას კი ორი განსხვავებული მასწავლებელი ასწავლის: გამოცდილება და წინდახედულობა. გამოცდილება შედეგიანი, მაგრამ მკაცრია. ის გვასწავლის ჩვენი ქმედებების შედეგების შეცნობას ჩვენსავე თავზე და, რა თქმა უნდა, ბოლოს და ბოლოს მივხვდებით, რომ ცეცხლი წვავს მას შემდეგ, რაც ჩვენს თავზე გამოვცდით. ასეთი მკაცრი მასწავლებლის ნაცვლად ვისურვებდი სხვას, შედარებით ლმობიერს – წინდახედულობას. ამიტომაც განვიხილავ სხვადასხვა ეკონომიკური მოვლენის შედეგებს, სადაც ერთმანეთს დავუპირისპირებ იმას, რაც ჩანს და იმას, რაც არ ჩანს.

## ჩამსხვრეული ფანჯარა

ოდესმე თუ შესწრებიხართ კეთილშობილ მეწარმე ჟაკ ბონომის რისხვას, როცა დაუდევარმა შვილმა ფანჯარა ჩაუმსხვრია?

თუ შეესწარით ამ სანახაობას, მაშინ თქვენც, ისევე, როგორც დანარჩენი თვითმხილველები, რომელთა რიცხვი ოცდაათს აღემატებოდა, თითქოს პირი გქონოდათ შეკრული, იჩქარებდით საწყალი მეპატრონის დამშვიდებას შემდეგი სიტყვებით: „ზოგი ჭირი მარგებელია. მრეწველობის საფუძველს მსგავსი შემთხვევები ქმნის, რა ბედი ეწეოდა მეშუშეს, შუშა რომ არასდროს ტყდებოდეს?“

ამ მანუგეშებელ სიტყვებში მთელი თეორია იმალება, რომლის განხილვაც ურიგო არ იქნებოდა ამ მარტივი მაგალითის მიხედვით, რადგან ეს სწორედ ის თეორიაა, რომლითაც, სამწუხაროდ, ჩვენში ეკონომიკის მმართველი სახელმწიფო ინსტიტუტები ხელმძღვანელობენ.

თუ დავუშვებთ, რომ ფანჯრის შესაკეთებლად საჭიროა 6 ფრანკი და ამით იმის თქმა სურთ, რომ ამ შემთხვევამ შუშის მრეწველობას 6 ფრანკი შემატა და ამ თანხით მას დიდი დახმარება გაეწია, მაშინ მე ამ მსჯელობას სრულიად ვეთანხმები, რადგან ის აბსოლუტური ჭეშმარიტებაა. მოვა მეშუშე, შეასრულებს სამუშაოს, მიიღებს 6 ფრანკს, ხელებს მოიფშვნეტს და გულში დალოცავს დაუდევარ ბავშვს. ეს არის ის, რაც ჩანს. მაგრამ თუ მსჯელობის გზით მივალთ იმ დასკვნამდე, რომ შუშების ხშირი მსხვრევა კარგია, რადგან ის ხელს ფულის ბრუნვას უწყობს, ანუ მთელი მრეწველობის წახალისებას ემსახურება, ამ შემთხვევაში ვალდებული ვარ, წამოვიძახო: „შეჩერდით! თქვენი თეორია მხოლოდ იმით იფარგლება, რაც ჩანს და არ სურს დაინახოს ის, რაც არ ჩანს“.

ხოლო არ ჩანს ის, რომ მეწარმეს 6 ფრანკის რაღაც სხვა ნივთზე დახარჯვა შეეძლო, ახლა კი აღარ შეუძლია. არ ჩანს, მას რომ არ დასჭირვებოდა ახალი შუშის ჩასმა გატეხილის სანაცვლოდ, შეძლებდა თავისთვის ძველის ნაცვლად ახალი ფეხსაცმლის ან თავისი ბიბლიოთეკისთვის ახალი

წიგნის ყიდვას. მოკლედ რომ ვთქვათ, ის ამ 6 ფრანკს სხვა რამეში გამოიყენებდა, რასაც ახლა ველარ მოახერხებს.

მოდით, გადავხედოთ მრეწველობას ზოგადად მოცემული მდგომარეობიდან. შუშა გატეხილია და ამით შუშის მრეწველობა 6 ფრანკით გამდიდრდა; ეს არის ის, რაც ჩანს. ხოლო თუ მხედველობაში მიიღებდნენ იმას, რაც არ ჩანს, როგორც უარყოფით ფაქტს, ხოლო იმას, რაც ჩანს, – როგორც დადებითს, მაშინ მიხვდებოდნენ, რომ ზოგადად ეროვნული მრეწველობისთვის არავითარი მოგება არ მოაქვს იმას, შუშა გატყდა თუ არა.

მოდით, ახლა თვით ჟაკ ბონომს შევხედოთ.

პირველი ვარაუდის მიხედვით, რომ ფანჯარა გატყდა, ის ხარჯავს 6 ფრანკს და სანაცვლოდ იძენს იმავე, არაფრით ნაკლებ ან უკეთესი ხარისხის შუშას. მეორე ვარაუდის მიხედვით, რომ ფანჯარა არ გატყდა, ის დახარჯავდა 6 ფრანკს ახალ ფეხსაცმელზე და ერთდროულად ექნებოდა როგორც ახალი წყვილი ფეხსაცმელი, ისე ფანჯარა.

იქიდან გამომდინარე, რომ ჟაკ ბონომი საზოგადოების ნაწილია, ხოლო საზოგადობა ერთი მთლიანი ორგანიზმი, უნდა დავასკვნათ, რომ საზოგადოების ერთობლივი შრომისა და მოხმარების შეჯამების შედეგად, ჩამსხვრეული ფანჯრის ღირებულება დაკარგულად ჩაითვლება.

თუ ზემოთ თქმულს განვაზოგადებთ, მივალთ მოულოდნელ დასკვნამდე, რომ „საზოგადოება ნივთების ღირებულებას კარგავს მათი უსარგებლო განადგურებით“ და იმავე განზოგადებით ასევე მივალთ აქსიომამდე, რომლის მოსმენისას პროტექციონისტებს თმა ყალყზე დაუდგებათ: „გატეხვა, გაფუჭება, განიავება ეროვნულ დონეზე დასაქმების წახალისებას სულაც არ ნიშნავს“. ანუ მოკლედ რომ ვთქვათ, „ნგრევას მოგება არ მოაქვს“.

რას იტყვით თქვენ, მონ სენიორ მრეწველობის ზედამხედ-

ველო ან თქვენ, მუსიე დე სენ-შამანის მიმდევრებო, რომელმაც ზედმიწევნით გათვალა მოგება, რომელსაც პარიზის გადაწვის შემდეგ სახლების ხელახალი მშენებლობით მიიღებდა მრეწველობა?

ძალიან ვწუხვარ, რომ ამ მეტად შემოქმედებით გათვლებში დაეჭვება მიხდება, მით უმეტეს, რომ მათი სულისკვეთება ჩვენი კანონმდებლობიდან მომდინარეობს, მაგრამ მე ვთხოვ მუსიე დე სენ-შამანს, ხელახლა დაითვალოს ეს მოგება, ოღონდ ანგარიში გაუწიოს იმასც, რაც არ ჩანს და დაუპირისპიროს იმას, რაც ჩანს.

მკითხველმა კარგად უნდა გაიაზროს, რომ ამ პატარა დრამაში, რომელიც შემოგთავაზეთ, მონაწილეობს არა ორი, არამედ სამი პირი. ერთი ჟაკ ბონომია. ის წარმოადგენს მომხმარებელს, რომელიც გატეხილი შუშის გამო იძულებულია დასჯერდეს ერთ სიამოვნებას ორის ნაცვლად. მეორე პირია მეშუშე, რომელიც წარმოადგენს მწარმოებელს და რომელმაც ამ შემთხვევის შედეგად მოგება ნახა. მესამე პირია მეწაღე (ან სხვა ნებისმიერი ხელოსანი), რომლის შრომაც იმავე შემთხვევის გამო დაზარალდა.

ეს მესამე პირი, რომელიც ყოველთვის ჩრდილში დგას, წარმოადგენს იმას, რაც არ ჩანს და პრობლემის გადაჭრის აუცილებელი ელემენტია; გვასწავლის იმის დანახვას, თუ როგორი უაზრობაა მოგების ნგრევაში ძიება. მოგვიანებით სწორედ ეს მესამე პირი დაგვანახვებს, რომ შეზღუდვებში მოგების ძიება ასევე დიდი უაზრობაა, რადგანაც ეს სხვა არაფერია, თუ არა ნაწილობრივი განადგურება. კარგად გაიაზრეთ შეზღუდვათა სასარგებლოდ მოყვანილი ყველა მტკიცებულება და ვერაფერს აღმოაჩენთ გარდა შემდეგი გავრცელებული სიტყვების პარაფრაზისა: „რა ბედი ეწეოდათ მეშუშეებს, შუშები რომ არ ტყდებოდეს?“

## ჯარის დათხოვნა

მრავალ ადამიანთან დაკავშირებით ყველაფერი ისევე ხდება, როგორც ერთთან. თუკი ადამიანს სურს, რაიმე სიამოვნება მიიღოს, მას უწევს იმაზე დაფიქრება, თუ რა დაუჯდება ეს. ერისთვის უსაფრთხოება უმნიშვნელოვანესი საკითხია. თუ ამ ამოცანის შესასრულებლად საჭიროა ასი ათასი კაცის სამხედრო სამსახურში გაწვევა და ასობით მილიონი ფრანკის დახარჯვა, ამის საწინააღმდეგოს ვერაფერს ვიტყვი. ეს არის სიამოვნება, რომელიც განსაზღვრული მსხვერპლის ხარჯზე მიიღწევა.

არ მსურს არასწორად გამიგონ და ჩემი თვალსაზრისი ზუსტად უნდა გადმოვცე; დავუშვათ, ასამბლეის წევრმა წინადადება წამოაყენა ასი ათასი ჯარისკაცის დათხოვნის შესახებ, რაც ასი მილიონი ფრანკით შეუმსუბუქებს ტვირთს გადასახადების გადამხდელებს.

დავუშვათ, შემდეგი პასუხით შემოვიფარგლეთ: „ეროვნული უსაფრთხოებისთვის ასი ათასი ჯარისკაცი და ასი მილიონი ფრანკი აუცილებელია. ეს მსხვერპლშეწირვაა, მაგრამ მის გარეშე საფრანგეთი ან შიდა დაპირისპირებებით იქნებოდა დანაწევრებული, ან უცხო ძალების მიერ დაპყრობილი“. მე არაფერი მაქვს ამ თვალსაზრისის საწინააღმდეგო, რომელიც შეიძლება ან სწორი იყოს, ან მცდარი, რადგან ის, ეკონომიკური თეორიის თვალსაზრისით, გაუმართავი არ არის. მაგრამ არასრულფასოვნება თავს მაშინ წარმოაჩენს, როცა პრიორიტეტად ცხადდება თავად მსხვერპლშეწირვა, რადგან ეს ვიღაცისთვის მოგების წყარო ხდება.

ძლიერ შევცდებოდი თუ ვიფიქრებდი, რომ ამ წინადადების ავტორი თავის ადგილს დაუბრუნდება და არც ერთი ორატორი არ უპასუხებს შემდეგი შინაარსის სიტყვებით: „ასი

ათასი ჯარისკაცის დათხოვნა! ხვდებით მაინც რას ამბობთ? რა ბედი ეწევა მათ? სად იშოვიან საცხოვრებელს? ნუთუ არ იცით, რომ სამუშაო ადგილები არასაკმარისია და ყველა საწარმო გადატვირთულია? ნუთუ ამ ხალხის ბაზარზე გაყრა კონკურენციის გაზრდისა და სახელფასო განაკვეთების შემცირების მიზნით გსურთ? ხოლო დღეს, როცა ცხოვრება ისედაც რთულია, განა შესაფერისი დროა, რომ სახელმწიფომ ასი ათასი ახალი უმუშევარი დააპუროს? იფიქრეთ იმაზეც, რომ ჯარი ღვინის, ტანსაცმლისა და იარაღის მომხმარებელია, რაც იმ ქალაქებში, სადაც სამხედრო ნაწილებია განლაგებული წარმოების განვითარებას უწყობს ხელს. მოკლედ, ეს ღვთის წყალობაა უამრავი მომმარაგებლისთვის. ნუთუ არ გაშფოთებთ მრეწველობის ამ უდიდესი მამოძრავებელი ძალის განადგურება?“ აშკარაა, რომ ეს მოსაზრება ასი ათასი ჯარისკაცის შენარჩუნების სასარგებლოდ იხრება, მაგრამ არა ამ მომსახურების აუცილებლობიდან გამომდინარე, არამედ ეკონომიკური მიზეზების გამო. ეს სწორედ ის მიდგომაა, რომელსაც უარვყოფ.

ასი ათას ჯარისკაცს, რომელთა შენახვა გადასახადების გადამხდელებს ასი მილიონი ფრანკი უჯდებათ, მომწოდებლებისთვის იმდენი მოგება მოაქვს, რამდენის მიწოდებაც შესაძლებელია ასი მილიონით; ეს არის ის, რაც ჩანს. მაგრამ ეს ასი მილიონი, რომელიც გადასახადების გადამხდელთა ჯიბიდანაა ამოღებული, გადამხდელებსა და მომწოდებლებს იმდენით აზარალებს, რამდენის მიწოდებაც შესაძლებელია მათთვის ამ ასი მილიონით; ეს არის ის, რაც არ ჩანს. ახლა მოდით, ყველაფერი დაითვალეთ, შეაჯამეთ და მითხარით, ადამიანები ამით რა მოგებას ნახავენ?

ჩემი მხრივ გეტყვით, სად ძევს დანაკარგი, ხოლო სიმარტივისთვის ასი ათასისა და მილიონის მაგიერ, ერთი კაცი და ათასი ფრანკი განვიხილოთ.

დავუშვათ, ჩვენ ვიმყოფებით გარკვეულ სოფელში. მოდიან სერჟანტები და ერთი კაცი ჯარში მიჰყავთ, ასევე მოდიან გადასახადების ამკრებნიც და ათას ფრანკს იღებენ. ეს ადამიანი აღნიშნული თანხით ქალაქ მეცში მიჰყავთ. ეს თანხა ერთი წლის განმავლობაში მის შესანახადაა განკუთვნილი, რომელიც, თავის მხრივ, არაფრითაა დაკავებული.

თუ ყურადღებას მხოლოდ ქალაქ მეცზე გაამახვილებთ, მართალი ბრძანდებით, ეს ქმედება საკმაოდ მომგებიანია, მაგრამ თუ ყურადღებას ხსენებულ სოფელზე გაამახვილებთ, ყველაფერს განსხვავებულად განსჯით, რადგან მხოლოდ ბრმა თუ ვერ დაინახავს, რომ ამ სოფელმა დაკარგა მუშა და ათასი ფრანკი, რომელიც მისი გასამრჯელო უნდა ყოფილიყო, ისევე, როგორც ის წარმოება, რომელიც ამ ათასი ფრანკის დაბანდებით შეიძლებოდა გაფართოებულიყო.

ერთი შეხედვით დანაკარგი ნაზღაურდება: ის, რაც ადრე სოფელში ხდებოდა, ახლა მეცში გვხვდება. მაგრამ აი, სად ჩანს დანაკარგი: სოფელში ის იყო მუშა, ბარავდა და შრომობდა. მეცში კი ის ჯარისკაცია, მწკრივში დგას და ხან ერთ, ხან კი მეორე მხარეს დააბიჯებს. გამოყენებული ფული ორივე შემთხვევაში ერთი და იგივეა, მაგრამ პირველ შემთხვევაში საქმე გვაქვს ნაყოფიერი შრომის სამას დღესთან მეორე შემთხვევაში კი – არამწარმოებლური შრომის სამას დღესთან. რა თქმა უნდა, იმის გათვალისწინებით, რომ სამხედრო სამსახურის რაღაც ნაწილი საზოგადოებრივი უსაფრთხოებისთვის აუცილებელი არ არის.

დავუშვათ, ჯარი დაითხოვეს. თქვენ მიმითითებთ ასი ათას უმუშევარზე და იმაზე, რომ კონკურენცია სახელფასო განაკვეთებს შეამცირებს. ეს არის ის, რასაც თქვენ ხედავთ.

მაგრამ ის, რასაც ვერ ხედავთ, შემდეგში მდგომარეობს: თქვენ ვერ ხედავთ, რომ ასი ათასი ჯარისკაცის გათავისუფლება, ამასთანავე ნიშნავს არა მილიონი ფრანკის აორთქლებას კი არა, არამედ მათ გადასახადების გადამხდელებისთვის დატოვებას ნიშნავს. თქვენ ვერ ხედავთ, რომ ბაზრისთვის ასი ათასი მუშის მიწოდებით, მას ასევე აჯერებთ ასი მილიონი ფრანკით, რომელიც მათი სამუშაოს ანაზღაურებაა. შესაბამისად, მოქმედება, რომლის საფუძველზეც მუშათა მიწოდება იზრდება, მოთხოვნასაც ზრდის. აქედან გამომდინარეობს, რომ ხელფასების შემცირების შიში უსაფუძვლოა. თქვენ ვერ ხედავთ, რომ როგორც ჯარის დათხოვნამდე, ისე მის შემდეგ, ქვეყანაში ასი მილიონი ფრანკი ასი ათას კაცს შეესაბამება. მთელი განსხვავება იმაშია, რომ დათხოვნამდე ქვეყანა ას მილიონს ასი ათას კაცს არაფრის კეთებაში უხდიდა, ხოლო მას შემდეგ ის იმავე თანხას მათ მუშაობაში უხდის.

ერთი სიტყვით კი, თქვენ ვერ ხედავთ, რომ როცა გადასახადების გადამხდელი ჯარისკაცს არაფერში ან მუშას რაღაცაში უხდის ფულს, ორივე შემთხვევაში ფულის მიმოქცევის საბოლოო შედეგები ერთი და იგივეა. მხოლოდ მეორე შემთხვევაში, გადასახადების გადამხდელი სანაცვლოდ რაღაცას უშუალოდ იღებს, ხოლო პირველში – არაფერს. შედეგად, ერი აუნაზღაურებელ დანაკარგებს განიცდის.

სოფიზმი, რომელსაც ვუპირისპირდები, ვერ გაუძლებს განვრცობის გამოცდას, რაც საუკეთესო გზაა პრინციპების შესამოწმებლად. თუკი ყველაფრის გათვალისწინებით, ეროვნული მოგება ჯარის ზრდის შედეგია, რატომაც არ უნდა გაერთიანდეს მისი დროშის ქვეშ ქვეყნის ყველა მამაკაცი?

## გადასახადები

ოდესმე თუ გქონიათ შესაძლებლობა, მოგესმინათ ფრაზა: გადასახადები ყველაზე კარგი დაბანდებაა, ეს სიცოცხლის წყაროა. ერთი შეხედეთ, რამდენი ოჯახი ხეირობს ამით და გაიაზრეთ, თუ როგორ მოქმედებს იგი წარმოებაზე. გადასახადები ისეთივე მარადიული და ყოვლისმომცველია, როგორიც თავად სიცოცხლე.

ამ მოსაზრების უკუსაგდებად წინამდებარე არგუმენტს მოვიყვან. პოლიტიკურ ეკონომიკაში კარგად არის ცნობილი – მისი მტკიცებულებები ისეთი თავშესაქცევი არ არის, რომ ხშირად განმეორდეს, სწორედ ამიტომ „განმეორება სასიამოვნოა“ შეიცვალა სიტყვებით „განმეორება ცოდნის დედაა“.

საკუთარი ანაზღაურების განსაზღვრის უპირატესობა, რომლითაც სახელმწიფო მოხელეები სარგებლობენ, არის ის, რაც ჩანს. მათი მიმწოდებლების სარგებელი ასევე არის ის, რაც ჩანს. ეს არის ის, რაც ზედ ცხვირწინაა.

ხოლო უსიამოვნებანი, რომელთა თავიდან აცილება გადასახადების გადამხდელებს უხდებათ, არის ის, რაც არ ჩანს. ასევე არ ჩანს მათი მომწოდებელ მეწარმეთა დაკარგული შესაძლებლობები, მიუხედავად იმისა, რომ ეს იმდენად აშკარაა, თავისთავად ცხადი უნდა იყოს.

როდესაც სახელმწიფო მოხელე თავისი სიამოვნებისთვის ხარჯავს ასი სუთი მეტს, ეს იმას ნიშნავს, რომ გადასახადების გადამხდელი ასი სუთი ნაკლებს ხარჯავს.

სახელმწიფო მოხელის გაწეული ხარჯები ჩანს იმიტომ, რომ ეს უკვე განხორციელდა, მაგრამ გადასახადების გადამხდელის გაწეული ხარჯები არ ჩანს, რადგან, სამწუხაროდ, მას ამის საშუალება არ მიეცა.

თქვენ ერს გვალვისგან გამომშრალ ნიადაგს, ხოლო გა-

დასახადებს შხაპუნა წვიმას ადარებთ. დაე, იყოს ასე, მაგრამ შეეკითხეთ თქვენს თავს, საიდან მოდის წვიმა? იქნებ სულაც გადასახადებია ის, რაც ნიადაგს სინოტივეს ართმევს და აშრობს?

თქვენ კვლავ უნდა ჰკითხოთ საკუთარ თავს: „შესაძლებელია თუ არა, რომ ნიადაგი წვიმისგან იმავე რაოდენობის სინოტივეს იღებდეს, რომელსაც ის აორთქლების შედეგად კარგავს?“

ერთი რამ ცხადია, როცა ჟაკ ბონომი ას სუს გადასახადის ამკრებს აძლევს, სანაცვლოდ არაფერს იღებს. ხოლო შემდგომ, როცა სახელმწიფო მოხელე ას სუს ხარჯავს და ჟაკ ბონომს შესაბამისი რაოდენობის ხორბლის ან შრომის სანაცვლოდ უბრუნებს, საბოლოოდ, ჟაკ ბონომი მაინც კარგავს 5 ფრანკს.

ძალიან ხშირად, სავსებით სამართლიანად, სახელმწიფო მოხელე ჟაკ ბონომს შესაბამისი ღირებულების მომსახურებას უწევს. ამ შემთხვევაში ორივე მხარე მოგებული რჩება და უბრალოდ, ხდება მომსახურების ურთიერთგაცვლა.

ჩემს არგუმენტებს საჭირო მოხელეების საწინააღმდეგო არაფერი აქვს. იმის თქმა მინდა, რომ თუ თქვენ გაქვთ რაიმე სახელმწიფო თანამდებობის შექმნის სურვილი, ჯერ მისი საჭიროება დაამტკიცეთ. დაგვანახვეთ, რომ ჟაკ ბონომისგან მისი წილი გადასახადის აღების შემთხვევაში, მას იგი შესაფერისი მომსახურების სახით უკანვე დაუბრუნდება. თავად სამსახურის დანიშნულების აუცილებლობის გარდა, ნუ წამოაყენებთ არგუმენტად რომელიღაც სახელმწიფო მოხელის, მისი ოჯახისა და მიმწოდებლების სარგებელს. ნურც იმის მტკიცებას შეეცდებით, რომ ეს დასაქმების წახალისებას უწყობს ხელს.

როცა ჟაკ ბონომი სახელმწიფო ჩინოვნიკს ას სუს სასარგებლო სამსახურისთვის აძლევს, ეს იგივეა, რაც მეწაღისგან ახალ წყვილ ფეხსაცმელში ასი სუს გადახდა.

მაგრამ როცა ჟაკ ბონომი ჩინოვნიკს აძლევს ას სუს და სანაცვლოდ არაფერს იღებს, ეს იგივეა, რაც ამ ფულის ყაჩაღისთვის მიცემა.

სისულელეა იმის თქმა, რომ სახელმწიფო მოხელე ამ ფულს ეროვნული წარმოების წახალისების დიდებული საქმისთვის დახარჯავს. ყაჩაღიც ხომ იმავეს მოიმოქმედებდა, ისევე, როგორც ჟაკ ბონომი, გზაზე კანონითა და კანონის დარღვევით მოქმედ პარაზიტებს რომ არ გადაჰყროდა.

მოდით, მივეჩვიოთ მოვლენების განსჯას არა მარტო იმის მიხედვით, თუ რა ჩანს, არამედ იმის მიხედვითაც, რაც არ ჩანს.

შარშან ფინანსური კომიტეტის წევრი ვიყავი. მაშინ ოპოზიციის წევრებს ჯერ კიდევ არ რიცხავდნენ კომისიებიდან სისტემატურად. ამ საკითხში დამფუძნებელთა კრება ბრძნულად იქცეოდა. სწორედ მაშინ მოვისმინე მუსიე ტიერის სიტყვა: „ჩემი ცხოვრება ლეგიტიმისტებისა და კლერიკალების პარტიების წინააღმდეგ ბრძოლაში გავატარე. მას შემდეგ, რაც საერთო საშიშროებამ ერთმანეთს დაგვაახლოვა, უშუალო საუბრებით მივხვდი, რომ ისინი ისეთი ურჩხულები არ არიან, როგორებადაც წარმომედგინა“.

უნდობლობა გაზვიადებულია. პარტიებს შორის, რომლებიც არასოდეს ერთიანდებიან, სიძულვილი მძვინვარებს; თუ უმრავლესობა უმცირესობას კომისიებზე დასწრების ნებას დართავს, შესაძლოა აღმოჩნდეს, რომ განსხვავებულ მხარეთა იდეები არც ისე შორს დგას ერთმანეთისგან და მათი განზრახვები არც ისეთი უზნეოა, როგორც ჩანს.

ასეა თუ ისე, შარშან ფინანსური კომიტეტის წევრი ვიყავი. ყოველთვის, როცა ჩვენი რომელიმე კოლეგა ამტკიცებდა, რომ პრეზიდენტს, მინისტრებსა და ელჩებს უფრო ზომიერი ხელფასი უნდა დაენიშნოთ, მას შემდეგნაირად პასუხობდნენ: „სამსახურების გამართული მუშაობისთვის, ზოგიერთი თანამდებობის განსაკუთრებული პატივით შემკობა გვიწევს, რათა საჯარო სამსახურში ღირსეული ხალხი მოვიზიდოთ. უამრავი გაჭირვებული მიმართავს პრეზიდენტს თხოვნით და უსიამოვნო მდგომარეობაში აყენებს. მუდამ და ყველაფერში უარი უთხრას? სამინისტროებსა და დიპლომატიურ სამსახურებში განსაზღვრული წარმომადგენლობითობის დაცვა კონსტიტუციის საფუძველზე მოქმედი მთავრობების მექანიზმის ნაწილია“.

მართალია, ამგვარი მსჯელობის უარყოფა ძალიან მარტივია, მაგრამ ისინი უდავოდ იმსახურებენ სერიოზულ ყურადღებასა და განხილვას, რადგან დაფუძნებულია საზოგადოებრივ ინტერესზე, მიუხედავად იმისა, სწორადაა განსაზღვრული თუ არა. რაც შემეხება მე, ამ ყველაფერს ჩემთვის გაცილებით უფრო დიდი მნიშვნელობა აქვს, ვიდრე რომელიმე თანამედროვე კატონისთვის, რომელიც შურითა და წუწურაქობით გამოირჩევა.

ყველაზე მეტად რაც ჩემს სინდისს აღაშფოთებს და მაიძულებს ჩემი ქვეყნის ინტელექტუალური რესურსების გამო გავწითლდე, არის ფეოდალიზმის აბსურდული გადმონაშთი, რომელსაც დღემდე მხარს უჭერენ: „დიდებული სახელმწიფო მოხელეების ფუფუნება ახალისებს ხელოვნებას, მრეწველობასა და შრომას. როცა სახელმწიფოს თავკაცები და მინისტრები წვეულებებსა და საღამოებს მართავენ, ეს სოციალური ორგანიზმის ყველა არტერიასა და ვენაში სიცოცხლეს ამოძრავებს. მათი შემცირება პარიზისა და, ე.ი. მთელი ეროვნული წარმოების დაცემას გამოიწვევს“.

გემუდარებით, ბატონებო, მცირედი ანგარიში გაუწიეთ არითმეტიკას. ნუ მოსთხოვთ საფრანგეთის გენერალურ ასამბლეას, რომ მათდა სასირცხვილოდ დაგეთანხმონ, თითქოსდა შესაკრებთა გადანაცვლებით ჯამი იცვლება.

მაგალითისთვის, ვთქვათ შევუთანხმდი მიწის მუშას, რომ მან ჩემს მინდორში ას სუდ სარწყავი არხი გათხაროს. სწორედ მაშინ, როცა ჩვენ მივაღწიეთ შეთანხმებას, მოდის გადასახადების ამკრები, მართმევს ას სუს და შინაგან საქმეთა მინისტრს უგზავნის. ჩემი გარიგება ჩაიშალა, ხოლო მინისტრმა ამით თავისი სადილის სუფრას ახალი კერძი შემატა. როდემდე უნდა მისცეთ თქვენს თავს იმის მტკიცების უფლება, რომ ეს ფორმალური ხარჯი ეროვნულ წარმოებას უწყობს ხელს? ნუთუ ვერ ხედავთ, რომ ეს უბრალოდ მოხმარებისა და შრომის წანაცვლებაა? მართალია, მინისტრს თავისი სუფრა უკეთესად აქვს გაწყობილი, მაგრამ ისიც მართალია, რომ ფერმერის მინდორი უფრო მეტადაა გამოფიტული.

პარიზელი სამიკიტნოს მეპატრონე გამდიდრდა ასი სუთი, ამაში გეთანხმებით, მაგრამ თქვენც დამეთანხმეთ, რომ პროვინციელმა მიწის მუშამ 5 ფრანკი დაკარგა. ამ ყველაფრიდან გამომდინარეობს, რომ სახელმწიფო მოხელე და მიკიტანი არის ის, რაც ჩანს, ხოლო გამომშრალი მინდორი და მიწის მუშა, რომელიც სამუშაოს გარეშე დარჩა, არის ის, რაც არ ჩანს.

ღმერთო ჩემო, რა რთულია პოლიტიკურ ეკონომიკაში იმის მტკიცება, რომ ორჯერ ორი ოთხია და თუ ეს მაინც მოახერხეთ, მაშინ გეტყვიან: „ეს საკითხი ძალიან მარტივი და საკმაოდ გასაგებია“, ხოლო არჩევანს კი მაინც ისე აკეთებენ, თითქოს თქვენ არც არაფერი დაგიმტკიცებიათ.

## უნდა დაუჭიროს თუ არა სახელმწიფომ მხარი ხელოვნებას?

ბევრი რამის თქმა შეიძლება როგორც ამ არგუმენტის მხარდასაჭერად, ისე მის საწინააღმდეგოდ. პირველ შემთხვევაში შეიძლება ითქვას, რომ ხელოვნება ადიდებს, ამაღლებს და ჰარმონიაში მოჰყავს ეროვნული სული; მატერიალური საზრუნავისგან ათავისუფლებს მას; სილამაზის სიყვარულისკენ უბიძგებს. ამგვარად ეს დადებითად მოქმედებს მის ყოფაქცევაზე, ზნე-ჩვეულებებზე, ადათზე, ზნეობასა და მრეწველობაზეც კი. ისმის კითხვა, რა მოუვიდოდა საფრანგეთში მუსიკას იტალიური თეატრისა და კონსერვატორიის გარეშე; დრამატულ ხელოვნებას – „Le Théâtre-Français“-ის გარეშე; მხატვრობასა და ხელოვნებას – კოლექციების, გამოფენებისა და მუზეუმების გარეშე?

შესაძლოა შემდეგი კითხვაც დაისვას, რომ ცენტრალიზაციისა და სახვითი ხელოვნების მხარდაჭერის გარეშე განვითარდებოდა კი ის ჩინებული გემოვნება, რომელიც ფრანგების შრომას კეთილშობილებას სძენს, ხოლო მათ ნაწარმს მთელი მსოფლიოს მოსაწონს ხდის? ამ შედეგებიდან გამომდინარე, უდიდესი გაუფრთხილებლობა არ იქნებოდა მისი მოქალაქეებისგან მცირე გადასახადების აკრეფაზე უარის თქმა, რაც საბოლოო ჯამში მთელ ევროპაში უპირატესობისა და სახელის მოპოვებას ხმარდება? ამ და სხვა მიზეზებს, რომელთა ძალაც უდავოა, არანაკლებ დამაჯერებელი არგუმენტები შეიძლება დავუპირისპიროთ. პირველ რიგში უნდა ითქვას, რომ საქმე ეხება სარგებლისა და ტვირთის განაწილების სამართლიანობას. აქვს კი კანონმდებელს უფლება, რომ ხელოსნის შემოსავლი ხელოვანის სასარგებლოდ დაბეგროს?

მუსიე დე ლამარტინმა თქვა: „თუ მხარში აღარ ამოუდგებით თეატრს, მაშინ სად შეჩერდებით? განა ასევე შეწყვეტთ კოლეჯების, მუზეუმების, ინსტიტუტებისა და ბიბლიოთეკების მხარდაჭერას?“ ამას შემდეგი პასუხი შეიძლება გაეცეს: თუ თქვენ ყველაფერ იმის მხარდაჭერა გსურთ, რაც სასარგებლო და კარგია, მაშინ სად შეჩერდებით? ნუთუ ამ შემთხვევაში არ ჩაუდგებით სათავეში სამოქალაქო სიის ჩამოყალიბებას სოფლის მეურნეობის, მრეწველობის, კომერციის, ქველმოქმედებისა და განათლების მხარდაჭერისთვის? მაშინ აშკარა იქნება, რომ სახელმწიფო ხელოვნების განვითარებას უჭერს მხარს?

საკმაოდ რთულია საკითხთან დაკავშირებით თანხმობის მიღწევა, მაგრამ აშკარად ვხედავთ, რომ წარმატებული თეატრები საკუთარი სახსრებით არსებობს. თუ უფრო ჩავუღრმავდებით საკითხს, აღმოვაჩენთ, რომ მოთხოვნილებები და სურვილები ერთიმეორისგან იბადება და იმ რეგიონებში ჩნდება, რომლებიც უფრო და უფრო დახვეწილია, რადგან საზოგადო დოვლათი მათი დაკმაყოფილების საშუალებას იძლევა; ხოლო მთავრობა ამ მხრივ არამც და არამც არ უნდა ჩაერიოს, რადგან დღევანდელი სიმდიდრის პირობებში დაბეგვრით ხელოვნების წახალისება შეუძლებელია.

ჩემი დაკვირვებით მოთხოვნილებების, გემოვნების, შრომისა და მოსახლეობის ხელოვნური გადანაცვლება საზოგადოებას, სრულიად უსაფუძვლოდ, გაურკვეველ და სახიფათო მდგომარეობაში აყენებს.

სახელმწიფო ჩარევის მოწინააღმდეგეებს მიზეზად მოჰყავთ წესრიგი, სადაც ყველას მოთხოვნილებანი და სურვილები დაკმაყოფილებული უნდა იყოს. შესაბამისად, მათი მოქმედებანი – ორგანიზებული. ვაღიარებ, რომ ერთ-ერთი იმათგანი ვარ, ვინც მიიჩნევს, რომ არჩევანი და იმპულსი

უნდა მოდიოდეს ქვემოდან და არა ზემოდან, მოქალაქისგან და არა კანონმდებლისგან. საწინააღმდეგო დოქტრინა კი, თავისუფლებისა და ადამიანური ღირსების ხელყოფად მესახება.

იცით თუ არა, რაში სდებენ ბრალს ეკონომისტებს, სრულიად ყალბი და უსამართლო დასკვნების საფუძველზე? იმაში, რომ როცა ჩვენ მთავრობის მხარდაჭერას ვგმობთ, სავარაუდოდ, იმასაც ვგმობთ, რისი მხარდაჭერაც არის ჩაფიქრებული და საერთოდ, ყველანაირი საქმიანობის მტრები ვართ, რადგან გვსურს, რომ ეს საქმიანობა, ერთი მხრივ, თავისუფლი იყოს და, მეორე მხრივ, საჭირო სახსრები თავადვე მოიძიოს. ამგვარად, თუ ვფიქრობთ, რომ სახელმწიფო გადასახადების გზით არ უნდა ჩაერიოს რელიგიურ საქმიანობაში, ათეისტები ვართ; თუ ვფიქრობთ, რომ სახელმწიფო ამ გზით განათლებაშიც არ უნდა ჩაერიოს, მაშინ განათლების მტრები ვართ; თუ ვამტკიცებთ, რომ სახელმწიფომ გადასახადების საშუალებით მიწაზე ან წარმოების სხვა დარგში ხელოვნური ფასი არ უნდა დააწესოს, საკუთრებისა და წარმოების მტრები ვართ; ხოლო თუ ვფიქრობთ, რომ სახელმწიფომ მხარი არ უნდა დაუჭიროს ხელოვნებას, ბარბაროსები ვართ, რომლებიც ხელოვნებას არაფრად აგდებენ.

მთელი ჩემი ძალებით ვეწინააღმდეგები ამგვარ შეხედულებებსა და ბრალდებებს. როცა ვამბობთ, რომ სახელმწიფომ უნდა უზრუნველყოს ყველა ამგვარი ქმედების თავისუფალი განვითარება სხვების დისკრიმინაციის გარეშე, შორს ვართ რელიგიის, განათლების, საკუთრების, შრომისა და ხელოვნების უარყოფის აბსურდული იდეისგან; მიგვაჩნია, რომ საზოგადოების ყველა ეს მაცოცხლებელი ძალა თავისუფლების პირობებში ბევრად უფრო ჰარმონიულად განვითარდება და ამ გავლენის შედეგად არც ერთი მათგანი უსია-

მოვნების, ბოროტმოქმედების, ტირანიისა და არეულობის მსხვერპლი არ გახდება, როგორც ეს დღეს ხდება.

ჩვენი მოწინააღმდეგეები მიიჩნევენ, რომ საქმიანობა, რომელიც მთავრობის სუბსიდიით ან რეგულირებით არ არის ხელშეწყობილი, განწირულია. მათ სწამთ კანონმდებლის, ჩვენ კი – კაცობრიობის.

ამის შემდეგ მუსიე დე ლამარტინი იტყვის: „ამ პრინციპის მიხედვით ჩვენ უნდა გავაუქმოთ საჯარო გამოფენები, რომლებიც ამ ქვეყნის სიმდიდრე და ღირსებაა“. მაგრამ პასუხად ვეტყოდი: მუსიე დე ლამარტინ, თქვენი ნათქვამის მიხედვით, მხარის არდაჭერა განადგურებას გულისხმობს. ამ პრინციპიდან გამომდინარეობს, რომ სახელმწიფოს ნებისგან დამოუკიდებლად არაფერი არ არსებობს. იმის მტკიცებით, რომ სახელმწიფოს ნების გარეშე დამოუკიდებლად არაფერი არსებობს, თქვენ გულისხმობთ, რომ ყველაფერს, რაც ცოცხლობს, სახელმწიფო აძლევს სასიცოცხლო ძალას. მე ამ მოსაზრების წინააღმდეგი ვარ და გთხოვთ შენიშნოთ, რომ ყველაზე გრანდიოზული და წარჩინებული გამოფენა, რომელშიც გამოხატულია ლიბერალური და უნივერსალური სულისკვეთება და ასევე ვიტყოდი, რომ ჰუმანურობაც, ლონდონში მზადდება, რომელშიც მთავრობას არავითარი მონაწილეობა არ მიუღია და რომელიც გადასახადებით არ ფინანსდება.

მოდით, დავუბრუნდეთ სახვით ხელოვნებას: აქაც გავიმეორებ, რომ ბევრი მოსაზრება არსებობს როგორც მთავრობის მხარდასაჭერად, ისე მის წინააღმდეგ. მკითხველმა უნდა დაინახოს, რომ ამ ნაშრომის მიზანი არ არის არც ამ მიდგომების განხილვა, არც მათ სასარგებლოდ ან წინააღმდეგ რაიმე გადაწყვეტილების მიღება.

მაგრამ მუსიე დე ლამარტინმა ერთი ისეთი არგუმენტი მოიყვანა, რომელსაც გულგრილად ვერ ჩავუვლი, რადგან

ის მჭიდროდ არის დაკავშირებული ამ ეკონომიკურ სწავლებასთან. მან თქვა: „ეკონომიკური საკითხი, რაც თეატრს ეხება, ერთ სიტყვაშია გამოხატული და ეს არის დასაქმება. მას არ აინტერესებს თუ როგორია ამ დასაქმების ბუნება. ის ისევე პროდუქტიული და ნაყოფიერია, როგორიც დასაქმების სხვა დანარჩენი სახეები. თეატრები საფრანგეთში არანაკლებ 80 000 სხვადასხვა სახის მუშახელს უზრუნველყოფს საკვებითა და ხელფასით. ესენია მხატვრები, კალატოზები, დეკორატორები, კოსტიუმერები, არქიტექტორები და სხვ., რომლებიც ამ კაპიტალის მაცოცხლებელი და მამოძრავებელი ძალაა და სწორედ ამიტომ იმსახურებენ თქვენს მზრუნველობას“.

თქვენს მზრუნველობას? – დავაზუსტებ: თქვენს ფულს.

ის აგრძელებს: „პარიზის ფუფუნება პროვინციებს სამუშაო ადგილებით და მოხმარების საგნებით ამარაგებს, ხოლო მდიდრების ხელგაშლილობა 200 ათასი სხვადასხვა ხელობის მუშის შემოსავალი და პურია, რომლებიც რესპუბლიკის სხვადასხვა კუთხეში მრავალფეროვანი თეატრების წყალობით არსებობენ, რადგან ეს დიდებული სანახაობა მათ საარსებო საშუალებით უზრუნველყოფს. ეს იგივეა, რაც მათთვის 60.000 ფრანკის პირდაპირ ჯიბეში ჩადება“ (ძალიან კარგი! ძალიან კარგი, ჩინებულია! – გაისმის დარბაზიდან).

აი, მე კი იძულებული ვარ, შევძახო: „ძალიან ცუდი! ძალიან ცუდი!“ და დასაბუთებისას მხოლოდ აქ განხილული ეკონომიკური საკითხების ჩარჩოებით ვიხელმძღვანელო.

არ უარვყოფ, რომ ამ 60.000 ფრანკიდან რაღაც ნაწილს მუშახელიც მიიღებს, მაგრამ ეს მხოლოდ ნამცეცები იქნება. ღრმად თუ ჩავუკვირდებით საკითხს, აღმოვაჩენთ, რომ ნამცხვარი სხვას ერგო, ხოლო იმ მუშას, რომელსაც თუნდაც ნამცეცები შეხვდა, ძალიან გაუმართლა. მაგრამ

დავუშვებ, რომ მთლიანი თანხა მიდის მხატვრებთან, დეკორატორებთან და ასე შემდეგ. ეს არის ის, რაც ჩანს.

მაგრამ საიდან ჩნდება ეს თანხა? ეს საკითხის მეორე მხარეა და ისევე მნიშვნელოვანი, როგორიც პირველი. საიდან ჩნდება ეს 60.000 ფრანკი? სად წავიდოდა იგი, კანონმდებლის გადაწყვეტილებით პარიზის რივოლის ქუჩის გავლით გრენელის ქუჩამდე რომ არ მიეღწია? ეს არის ის, რაც არ ჩანს.

რა თქმა უნდა, ვერავინ გაბედავს დაასაბუთოს, რომ საარჩევნო ყუთში ფული უშუალოდ კანონშემოქმედთა კენჭისყრის შედეგად გაჩნდა; რომ ეს ეროვნული დოვლათის ნამეტია და რომ არა არაჩვეულებრივი ხმის მიცემა, ეს 60.000 ფრანკი უხილავი და მიუწვდომელი დარჩებოდა. უნდა აღინიშნოს, რომ საპარლამენტო უმრავლესობას ამ თანხის მხოლოდ ერთი ადგილიდან მეორისკენ მიმართვა შეუძლია და თუკი მას ერთი ვერ მიიღებს, მეორეს მაინც შეხვდება.

ცხადია, გადასახადების გადამხდელი, რომელიც ერთი ფრანკით დაიბეგრა, ამ ფრანკს თავის განკარგულებაში ვეღარასდროს და ვერანაირი სახით ვერ დაიბრუნებს, ხოლო მუშა, რომელსაც ის ამ ფრანკს გადაუხდიდა, დაკარგავს ამ თანხის შესაბამის ანაზღაურებას.

მოდით, ნუ მივეცემით ბავშვურ ილუზიებს, რომ საპარლამენტო კენჭისყრის შედეგად 60.000 ფრანკი ქვეყნის კეთილდღეობისა და ეროვნული წარმოებისთვის იქნება გამოყენებული. ის მხოლოდ მოხმარებისა და ხელფასის გადაადგილებას იწვევს, სულ ესაა.

შეგვიძლია კი იმის თქმა, რომ ერთი ტიპის გასამრჯელოს და შრომას იგი ცვლის უფრო მნიშვნელოვანი, ზნეობრივი და კეთილგონიერი გასამრჯელოთი და შრომით? მე ვიტყოდი, რომ გადასახადების გადამხდელისაგან 60.000

ფრანკის აღებით თქვენ ამცირებთ მუშების, მიწათმოქმედების, ხუროების, მჭედლების შემოსავალს და, შესაბამისად, ზრდით მომღერლებისას.

ცხადია, უკანასკნელს უფრო მეტი მხარდაჭერა ხვდება, ვიდრე პირველს. მაგრამ მუსიე დე ლამარტინი ასე არ ფიქრობს. მას მიაჩნია, რომ თეატრების შრომა ისეთივე ნაყოფიერი და პროდუქტიულია, როგორიც სხვა დანარჩენის. ეს კი სადავოა, რისი საუკეთესო მტკიცებულება იმაში მდგომარეობს, რომ ის თეატრების საქმიანობის სხვების ხარჯზე სუბსიდირებას ითხოვს.

მაგრამ სხვადასხვა სახის შრომის ღირებულების და მისი შედეგების შედარებას არანაირი კავშირი არა აქვს აღნიშნულ საკითხთან. ერთადერთი, რაც უნდა გავაკეთო, უნდა ვაჩვენო, რომ თუ მუსიე დე ლამარტინმა და მისმა მომხრეებმა დაინახეს მონეტის ერთი მხარე, კერძოდ, მსახიობების ხელფასი, მაშინ მათ მეორე მხარეც უნდა დაენახათ. კერძოდ, დაბეგვრის შედეგად გადასახადების გადამხდელთა შემცირებული შემოსავლები. სარგებლის არასწორი გადანაწილებით თავი სასაცილო მდგომარეობაში ჩაიგდეს. ისინი რომ მართლები იყვნენ თავიანთ მოძღვრებაში, სახელმწიფოსადმი მოთხოვნებს საზღვარი არ ექნებოდა. რაც ჭეშმარიტია ერთი ფრანკისთვის, იგივეა 60.000 და ასობით მილიონი ფრანკისთვისაც.

ბატონებო, როცა გადასახადები განხილვის საგანი ხდება, საფუძვლიანი მიზეზებით უნდა ახსნათ მათი სარგებლიანობა და არა ამ უაზრო მტკიცებით: „საზოგადოებრივი ხარჯები მუშათა კლასის საყრდენია“. ეს მიდგომა უკუაგდებს ერთ მნიშვნელოვან ფაქტს, რომ საზოგადოებრივი ხარჯები ყოველთვის ენაცვლება პირად ხარჯებს. მაშასადამე, ჩვენ საარსებო წყაროს ერთ მუშას მეორის ნაცვლად ვაძლევთ, მაგრამ მუშათა კლასს ამით არაფერი

ემატება. თქვენი არგუმენტები საკმაოდ პოპულარულია, მაგრამ ამავდროულად, ძალიან აბსურდული, რომ კეთილგონივრულად მივიჩნიოთ.

## სახელმწიფოს მიერ შექმნილი სამუშაო ადგილები

არაფერია უფრო ბუნებრივი, ვიდრე ის, რომ როცა ერი დარწმუნებულია დიდი საწარმოს მომგებიანობაში, მის ასამუშავებლად მთელ ძალებს უყრის თავს. მაგრამ წონასწორობას ვკარგავ, როცა ამ პროექტის გასამართლებლად შემდეგი ეკონომიკური შედეგი მოჰყავთ: „ამის გარდა, ამ გზით სამუშაო ადგილები იქმნება“.

სახელმწიფო ხსნის გზებს, აგებს სასახლეებს, ამაგრებს ქუჩებს, გაჰყავს არხები და ამით ასაქმებს ადამიანთა ერთ ნაწილს. ეს არის ის, რაც ჩანს. მაგრამ, მეორე მხრივ, ის სამუშაოს გარეშე ტოვებს სხვებს. ეს არის ის, რაც არ ჩანს.

დავუშვათ, გზის მშენებლობა დაიწყო. ათასობით მუშა მოდის ყოველ დილას და მიდის საღამოთი. ისინი იღებენ გასამრჯელოს, ეს ცხადია. თუმცაღა გზის მშენებლობა რომ არ დაწყებულიყო და არ მოზიდულიყო ამდენი რესურსი, ამ ხალხს არც ეს სამუშაო და არც ეს ხელფასი ექნებოდა. ესეც ცხადია.

მაგრამ საკმარისია კი ეს? ეს საქმიანობა სხვა რამესაც ხომ მოიცავს? იმ მომენტში, როცა მუსიე დიუპენი სიხარულით წარმოთქვამს, რომ „ასამბლეამ დაადგინა“, ივსება კი მუსიე ფულდისა და მუსიე ბინოს სკივრები მილიონებით? იმისთვის, რომ ევოლუცია დასრულდეს, სახელმწიფომ სწორად არ უნდა გაანაწილოს მისი რესურსები და აუცილებელი ხარჯები? გადასახადის ამკრებებს გადასახადების აკრეფა, ხოლო გადამხდელებს მათი გადახდა არ უნდა დაუწესოს? შეისწავლეთ ეს საკითხი ორივე მხრიდან; მა-

შინ, როცა ამ მილიონებს ამ და არა სხვა დანიშნულებას მისცემთ, ნურც გადასახადების გადამხდელები დაგავიწყდებათ. იფიქრეთ თუ რა დანიშნულებას მისცემდნენ ისინი ამ მილიონებს. შედეგად მიხვდებით, რომ სახელმწიფო საწარმოს არსებობას მონეტის ორი მხარე აქვს. მის ერთ მხარეზე გამოსახულია დასაქმებული მუშა დევიზით „რაც ჩანს", ხოლო მეორე მხარეს უმუშევარი – დევიზით „რაც არ ჩანს".

ჩემ მიერ ამ ნაშრომში დაგმობილი სოფიზმი კიდევ უფრო სახიფათოა, რადგან სახელმწიფოს მიერ სამუშაო ადგილების შექმნასთან დაკავშირებით ყველაზე გაუგონარ საწარმოო საქმიანობასა და მფლანგველობას ამართლებს. თუ მართლა არსებობს რკინიგზის ან ხიდის საჭიროება, მხოლოდ ამის დასაბუთება სრულიად საკმარისია, მაგრამ თუ ამის გაკეთება შეუძლებელია, ისინი იშველიებენ ასეთ ზღაპრებს: „მუშები უნდა უზრუნველვყოთ სამუშაო ადგილებით".

იტყვიან და აკეთებენ კიდეც: ხან იმის ბრძანებას გასცემენ, რომ მარსის მოედანზე არხები გათხარონ, ხან პირიქით, – ეს არხები ამოავსონ. ნაპოლეონს ეგონა, დიდ საქმეს აკეთებდა, როცა არხებს ათხრევინებდა და შემდეგ უკანვე ავსებინებდა. ის ამბობდა: „რა მნიშვნელობა აქვს შედეგებს? რაც გვჭირდება არის ის, რომ კეთილდღეობა მუშათა კლასზე გავრცელდეს".

მაგრამ მოდით, უფრო ჩავუღრმავდეთ საკითხს, რადგანაც ფულმა გონება დაგვიბინდა. მოქალაქეებს ფულადი ფორმით მოსთხოვო დახმარება სახელმწიფო საქმიანობისთვის, იგივეა, რაც მათგან ნატურით მოითხოვო ეს დახმარება, რადგანაც თითოეული მათგანი შრომით მოიპოვებს იმ ფულს, რომელსაც ბეგრავთ. ამგვარად, მოქალაქეებისთვის ნატურით გადახდა რომ მოგეთხოვათ

რაღაც საერთო საქმისთვის, რომელიც ყველასთვის სასარგებლოა, ეს გასაგები იქნებოდა, ხოლო მათი ჯილდო გაწეული სამუშაოსთვის – თვით ამ საქმის შედეგები.

მაგრამ თუ მათ აიძულებთ გაიყვანონ გზები, რომლებზეც არ ივლიან, ააშენონ სასახლეები, სადაც არ იცხოვრებენ და არგუმენტად სამუშაო ადგილების შექმნას მოუყვანთ, ისინი მოგიბრუნდებიან და გეტყვიან: „რაში გვჭირდება ასეთი სამუშაო, უკეთესია თუ შინ ვიმუშავებთ".

განსაზღვრული საქმიანობისთვის მოქალაქეთა მოზიდვა ფულადი სახსრებით და არა ფიზიკური შრომით, საერთო ჯამში, არ ცვლის შედეგებს. საქმე ისაა, რომ მეორე შემთხვევაში დანაკარგები ყველასთვის ერთია, ხოლო პირველ შემთხვევაში კი ისინი, ვისაც სახელმწიფო ასაქმებს, თავს არიდებენ დანაკარგებს, რომლებიც მთელი სიმძიმით დანარჩენ მოქალაქეებს დააწვება.

ჩვენს კონსტიტუციაში არის მუხლი, რომელიც ამბობს: „საზოგადოება მფარველობს და ხელს უწყობს დასაქმებას სახელმწიფოს, დეპარტამენტების, ოლქების მიერ შექმნილი სამუშაო ადგილებით".

როგორც დროებითი საშუალება, გადამხდელთა ქცევაში ამ ჩარევას შეიძლება სასარგებლო შედეგები მოჰყვეს. მაგალითისთვის შეგვიძლია ავიღოთ მძიმე ზამთარი მთელი თავისი შედეგებით. ის ისევე მოქმედებს, როგორც დაზღვევა: შრომას ან ხელფასს არაფერს მატებს. მაგრამ მშვიდობიან დროს ის იღებს ამ შრომისა და ხელფასის განსაზღვრულ ნაწილს, რომ გაჭირვების ჟამს უკან დააბრუნოს, თუმცა არა სრულად.

მაგრამ როგორც მუდმივი, საყოველთაო და სისტემური საშუალება, ის მხოლოდ დამანგრეველი თაღლითობაა – მიუღწეველი და წინააღმდეგობრივი, რომელიც შრომის მხოლოდ მცირე ნაწილს წარმოაჩენს. ეს ისაა, რაც ჩანს და

აღიარებას იმსახურებს, ხოლო მალავს გაცილებით უფრო დიდი მოცულობის შრომას. ეს ისაა, რაც დაფარულია.

## შუამავლები

საზოგადოება არის მომსახურების ერთობლიობა, რომელსაც ადამიანები ერთმანეთს იძულებით თუ ნებაყოფლობით უწევენ. შესაბამისად, ის მოიცავს როგორც სახელმწიფო, ისე კერძო მომსახურებას.

პირველი, რომელიც კანონის მიერაა შექნილი და რეგულირებული და რომლის შეცვლა სურვილის შემთხვევაშიც კი არის მარტივი, შეიძლება სარგებლის მოტანის გარეშეც დიდი ხნით შენარჩუნდეს და კვლავ სახელმწიფო მომსახურებად იწოდებოდეს მაშინ, როცა ეს სახელმწიფო შეზღუდვა უფროა, ვიდრე მომსახურება. მეორე თავისუფალი ნების, ე.ი. პიროვნული პასუხისმგებლობის გამგებლობის საკითხია. ყველა გასცემს და იღებს იმას, რაც სურს ან რაც შეუძლია ურთიერთშეთანხმების შედეგად. ამ შემთხვევაში მომსახურებას ყოველთვის რეალური სარგებლიანობა გააჩნია და ის ფარდობითი ღირებულებით განისაზღვრება.

სწორედ ამიტომაც სახელმწიფო მომსახურება ერთ ადგილზეა გაყინული, მაშინ, როცა კერძო მომსახურება ვითარდება.

უცნაურია, რომ მაშინ, როცა სახელმწიფო მომსახურების გადაჭარბებული გაფართოება ხელს უწყობს საზოგადოებაში დამღუპველი პარაზიტიზმის, ანუ სხვის ხარჯზე ცხოვრების წესის დამკვიდრებას, თანამედროვე ფილოსოფიური სკოლები, რომლებიც თავისუფალ და კერძო მომსახურებას ასევე ახასიათებენ, ცდილობენ პროფესია მოვალეობად აქციონ.

ეს სწავლებები დიდ წინააღმდეგობას უწევენ ე.წ.

შუამავლებს. ისინი ყველა კაპიტალისტს, ბანკირს, სპეკულანტს, მეწარმეს, ვაჭარსა და მომლაპარაკებელს სიამოვნებით გაანადგურებდნენ. მათ ბრალს სდებენ წარმოებისა და მოხმარების შეფერხებაში, რომ ისინი ორივეს ართმევენ, მაგრამ, სანაცვლოდ, არაფერს აძლევენ. მეტიც, ამ დაჯგუფებებს სურთ სახელმწიფო თავად იქცეს შუამავლად, რათა ამ შემთხვევაში ამ საქმიანობათა შენარჩუნება მოხერხდეს.

სოციალისტების სოფიზმი ამ საკითხთან დაკავშირებით იმაში მდგომარეობს, რომ საზოგადოებას დაანახვოს თუ რას უხდის შუამავლებს მათი მომსახურების სანაცვლოდ, და დამალოს ის, თუ რისი გადახდა მოუწევს იმავე მომსახურების სანაცვლოდ სახელმწიფოსთვის. ქვემოთ მოყვანილია იმ კონფლიქტის ჩვეულებრივი მაგალითი, რომელიც არსებობს „იმას, რაც ჩანს“ და „იმას, რაც არ ჩანს“ შორის.

1847 წელს, როცა ქვეყანაში შიმშილი მძვინვარებდა, სოციალისტებმა სცადეს და მოახდინეს მათი დამღუპველი თეორიის პოპულარიზაცია. მათ კარგად იცოდნენ, რომ ყველაზე უაზრო იდეების თავს მოხვევა მხოლოდ ტანჯული ხალხისთვის შეიძლება; როგორც იტყვიან, შიმშილი ცუდი მრჩეველია.

ფრაზებით, როგორიცაა: ადამიანის მიერ ადამიანის ჩაგვრა, შიმშილით სპეკულაცია, გადამყიდველები, მათ ჩრდილი მიაყენეს ვაჭრობას და მისგან მიღებულ სარგებელს.

ისინი ამბობენ: „რა სარგებელს მოიტანს თუ ვაჭრებს შეერთებული შტატებიდან ან ყირიმიდან საქონლის იმპორტის უფლებას მივცემთ? სახელმწიფო, დეპარტამენტები ან ქალაქები თვითონ რატომ არ უწევენ ამ მომსახურებას? ისინი ხომ ღარიბ ხალხს პროდუქტს საცალო ფასებში მიაწვდიდნენ და ეს საცოდავი ხალხი გათავისუფლდებოდა

ხარკისგან, რომელსაც ახლა თავისუფალ, ანუ ეგოისტურ, ინდივიდუალისტურ და ანარქიულ ვაჭრობას უხდის“.

ხარკი, რომელსაც ვაჭრებს უხდიან, არის ის, რაც ჩანს, ხოლო ხარკი, რომელსაც სოციალისტურ სისტემაში სახელმწიფოს ან მის აგენტებს გადაუხდიან – არის ის, რაც არ ჩანს.

რაში მდგომარეობს ეს ხარკი? იმაში, რომ ორი პირი სრულიად თავისუფლად ცვლის მომსახურებას, რაზეც მხოლოდ კონკურენცია და თავისუფლად დაწესებული ფასები მოქმედებს. როცა მშიერი კუჭი პარიზშია, ხოლო პური, რომელსაც შიმშილის დაკმაყოფილება შეუძლია – ოდესაში, შიმშილი არ შეწყდება მანამ, სანამ კუჭს პური არ მიეწოდება. ამის განხორციელების სამი გზა არსებობს:

– მშიერი კაცი თავად წავა პურის საშოვნელად;

– პურის შოვნას იმას დაავალებს, ვინც ვაჭრობითაა დაკავებული;

– მათი შეთანხმების საფუძველზე, საქმე სახელმწიფო მოხელეებს დაევალება.

ამ სამი გზიდან რომელს აქვს უპირატესობა? ყველა დროსა და ქვეყანაში, სადაც ადამიანები შედარებით უფრო თავისუფალნი, განათლებულნი და გამოცდილნი არიან, მეორე გზას ირჩევენ. ვაღიარებ, ჩემთვის ეს სრულიად საკმარისია, რომ უპირატესობაც მას მივანიჭო. მიჭირს იმის დაჯერება, რომ კაცობრიობა შეიძლება შეცდეს იმაში, რაც მისთვის ყველაზე მნიშვნელოვანია.

მაგრამ მოდით, უფრო ჩავუღრმავდეთ საკითხს.

შეუძლებელია, რომ 36 მილიონი ადამიანი თავად წავიდეს და შეიძინოს პური ოდესაში. შესაბამისად, პირველი გზა არ გამოგვადგება. მომხმარებელი დამოუკიდებლად ვერ იმოქმედებს, მას სჭირდება შუამავალი, სახელმწიფო მოხელე ან აგენტი.

უნდა აღვნიშნოთ, რომ პირველი გზა ყველაზე ბუნებრივია, რადგან რეალურად ადამიანმა, რომელსაც შია, თავად უნდა მოიპოვოს პური, ხოლო თუ სხვა ადამიანი გააკეთებს ამას მისთვის, შესაბამისად, მოსთხოვს განსაზღვრულ გასამრჯელოს. ამით იმის თქმა მსურს, რომ შუამავლების საქმიანობა ანაზღაურებასაც გულისხმობს.

როგორც უნდა იყოს, სანამ განვიხილავთ იმას, რასაც სოციალისტები პარაზიტს უწოდებენ, მინდა ვიკითხო, თუ რომელი უფრო დიდი პარაზიტია, ვაჭარი თუ სახელმწიფო?

ვაჭრობას (რა თქმა უნდა, თავისუფალს, სხვა შემთხვევაში ვერც კი შევძლებდი მის განსჯას), მისივე ინტერესებიდან გამომდინარე, წელიწადის დროების შესწავლა, ყოველდღიურად მოსავლისთვის თვალყურის დევნება, მსოფლიოს ყველა კუთხიდან ინფორმაციის მიღება, მოთხოვნილებათა განჭვრეტა და წინასწარი ზომების მიღება უხდება. მისი ხომალდები მუდამ მზადყოფნაშია, ხოლო წარმომადგენლები მსოფლიოს ყველა კუთხეში აგროვებენ ინფორმაციას; მისი ინტერესი ისაა, რომ რაც შეიძლება იაფად იყიდოს, ამ პროცესის თითოეულ ეტაპზე გასწიოს ეკონომია და უმცირესი დანახარჯებით საუკეთესო შედეგებს მიაღწიოს. როცა საფრანგეთს პური სჭირდება, მას არა მხოლოდ ფრანგი ვაჭრები აწვდიან, არამედ მთელი მსოფლიო, ხოლო თუ მათი პირადი ინტერესებიდან გამომდინარე, ისინი ისწრაფვიან, რაც შეიძლება ნაკლები დანახარჯებით განახორციელონ ესა თუ ის ოპერაცია, მაშინ მათ შორის არსებული კონკურენცია მომხმარებელს ამ ეკონომიის გამოყენების საშუალებას აძლევს. როცა პური ქვეყანაში შემოდის, მისი ჩქარი რეალიზაცია მევაჭრის ინტერესებშია, რომ თავიდან აიცილოს რისკები, დაიბრუნოს დახარჯული კაპიტალი და პირველივე შესაძლებლობისთანავე შეუდგეს იმავე საქმეს.

პურზე განსხვავებული ფასებიდან გამომდინარე, ვაჭ-

რობა მას მთელ ქვეყანაში ანაწილებს და ყოველთვის იმ ტერიტორიიდან იწყებს, სადაც მოთხოვნა ყველაზე დიდია. შეუძლებელია ამ საქმის უკეთესი ორგანიზაციის წარმოდგენა, რომელიც ასევე იქნება მოწოდებული, ყველას ინტერესი დააკმაყოფილოს, ვისაც ეს სჭირდება, ხოლო ამ ორგანიზაციის მიმზიდველობა, რომელსაც სოციალისტები ვერ ამჩნევენ, მდგომარეობს მის თავისუფლებაში, ანუ ნებაყოფლობითობაში. მართალია, რომ მომხმარებელი ვაჭრებს უხდის ამ პურის მიწოდების, გემის ქირის, საწყობების, საკომისიო და სხვა ხარჯებს, მაგრამ რომელ სისტემაში ხდება, რომ ის, ვინც პურს ჭამს, არ ანაზღაურებს მისი მიწოდების ხარჯებს? მას ყოველთვის უწევს ამ ხარჯების ანაზღაურება, ხოლო რაც შეეხება ამ თანხის სიდიდეს, კონკურენციის შედეგად ის მინიმუმამდე დადის. სამართლიანობის თვალსაზრისით კი საკმაოდ უცნაური იქნებოდა, პარიზელ ხელოსნებს მარსელის ვაჭრებისთვის არ ემუშავათ, მაშინ, როცა მარსელის ვაჭრები პარიზის ხელოსნებისთვის მუშაობენ.

დავუშვათ, სოციალისტური შეხედულების მიხედვით, სახელმწიფო ვაჭრობას ჩაუდგა სათავეში, რა მოხდება მაშინ? ამ შემთხვევაში მინდა ვიცოდე, სად იქნება ეკონომია შესყიდვის ფასში? წარმოიდგინეთ, რომ ერთ მშვენიერ დღეს და სწორედ ყველაზე დიდი გასაჭირისას, ოდესაში 40 ათასი კაცი ჩავიდა. ისიც წარმოიდგინეთ, თუ რა შედეგები ექნება ამას ფასებზე. ხარჯების შემცირებით მივიღებთ კი ეკონომიას? განა უფრო ნაკლები გემები, ეკიპაჟი, ტრასპორტი ან კარჭაპი დაგვჭირდება ან იქნებ საერთოდ არც არავინ გადაიხდის რამეს? განა იქნება ეს ეკონომია ვაჭრების მოგების ხარჯზე? განა სახელმწიფო მოხელენი ოდესაში გასამრჯელოს გარეშე წავიდოდნენ ან იმოგზაურებდნენ და იმუშავებდნენ კი ისინი ძმობის პრინციპები-

დან გამომდინარე? განა მათაც არ უნდა იარსებონ ან მათი დრო არ უნდა იყოს ანაზღაურებული? გჯერათ კი, რომ ეს ხარჯები ათასჯერ არ გადააჭარბებს ვაჭრების მოგების 2-3 პროცენტს?

შემდეგ გადასახადების დაბეგვრისა და საკვების განაწილების სირთულეებსა და იმ უსამართლობაზე იფიქრეთ, რომელიც მსგავსი მოვლენის თანამდევია. ასევე იფიქრეთ მსგავს პირობებში მთავრობის პასუხისმგებლობაზეც.

სოციალისტებმა, რომლებმაც ამდენი სისულელე მოიგონეს და შეჭირვების ჟამს მასებს მოახვიეს თავს, საკუთარ თავს „მოწინავე ადამიანების“ სახელი მიაკუთვნეს, ხოლო სიტყვების თავისუფალი გამოყენების ჩვევა გარკვეულ საფრთხეს შეიცავს, რომ მათზე ამ სიტყვების მნიშვნელობა გავრცელდეს. მოწინავე ადამიანები! ეს განცხადება გულისხმობს, რომ ისინი უფრო მეტს და შორს ხედავენ, ვიდრე ჩვეულებრივი მოკვდავნი, ხოლო მათი ერთადერთი დანაშაული ისაა, რომ ძალიან გაუსწრეს საზოგადოებას, ხოლო თუ ჯერ კიდევ არ მოსულა დარჩენილი თავისუფალი მომსახურების განადგურების დრო, რომელსაც პარაზიტებს უწოდებენ, ეს მოხდა მხოლოდ საზოგადოების წყალობით, რომელიც სოციალიზმს ჩამორჩა. სინდისი მკარნახობს, რომ საწინააღმდეგო სრული სიმართლეა და არ ვიცი, რომელ ველურ საუკუნეში შეიძლება ვეძიოთ სოციალიზმის მსგავსი სწავლება.

თანამედროვე სწავლებანი ყოველთვის უპირისპირებენ ასოციაციას ნამდვილ საზოგადოებას, მაგრამ ვერ ხვდებიან, რომ თავისუფალი რეგულირების პირობებში, საზოგადოება სწორედაც რომ ასოციაციაა, რომელიც მათ მიერ წარმოდგენილ ყველა სხვა გაერთიანებაზე ბევრად უფრო მაღლა დგას.

მოდით, ამის დასამტკიცებლად მაგალითს მოვიყვან: ადა-

მიანი რომ დილით ადგეს და შეიმოსოს, ამისთვის მრავალი რამ უნდა გაკეთდეს; ჯერ მიწა უნდა დამუშავდეს, მოიხნას, განაყოფიერდეს, უნდა დაითესოს მცენარეები, შემდეგ ამ მინდორზე ცხვრის ფარა უნდა გავიდეს საძოვრად, რომ განსაზღვრული ხნის შემდეგ მოგვცეს მატყლი, შემდეგ ეს მატყლი გასუფთავდეს, გაირეცხოს, გაშრეს და გარდაიქმნას ქსოვილად, რომლისგანაც იკერება ტანსაცმელი. ამ ოპერაციებს კიდევ ბევრი სხვაც ემატება: მიწის იარაღები, საძოვრები, სახელოსნოები, ქარხნები, ქვანახშირი, მანქანა-დანადგარები, ურმები.

საზოგადოება რომ არ წარმოადგენდეს სრულყოფილ ასოციაციას, მაშინ ადამიანს, რომელსაც სჭირდება ტანსაცმელი, მოუწევდა ეს პროცედურები თავად გაევლო, პირველი ბარის მოქნევით დაწყებული და თვალის ამოყვანით დამთავრებული. მაგრამ თანაზიარობის წყალობით, რომელიც ჩვენი რასისთვისაა დამახასიათებელი, ეს ოპერაციები უამრავ მუშას შორის ნაწილდება და საერთო კეთილდღეობისთვის მათ უფრო და უფრო მეტი სპეციალიზებისკენ მიმართავს; რაც უფრო იზრდება მოხმარება, ვაჭრობას ყოველი ახალი დამოუკიდებელი საქმის მხარდაჭერა ძალუძს. ამას შემდეგში მოგების განაწილება მოჰყვება და ყველას თავისი ერგება. თუ ეს არ არის ასოციაცია, მაშინ მსურს ვიცოდე, რა არის?

შევნიშნავდით, რომ არც ერთ ამ მომუშავეს მისთვის აუცილებელი ნივთიერების უმცირესი ატომიც კი არ მიუღია. საერთო მიზნისთვის იძულებულნი არიან ერთმანეთს მომსახურება გაუწიონ და მხარში ამოუდგნენ. სწორედ ერთმანეთისადმი ეს დამოკიდებულება შეიძლება განვიხილოთ შუამავლობად. მაგალითად, თუ გარკვეული საქმიანობისთვის გადაზიდვა იმდენად მნიშვნელოვანია, რომ მოითხოვს ცალკე პირს, დართვა – მეორეს, ხოლო ქსოვა –

მესამეს, მაშინ პირველი რატომ მიიჩნევა უფრო დიდ პარაზიტობად დანარჩენებთან შედარებით? განა გადაზიდვა არ არის საჭირო? ხოლო ვინც ამითაა დაკავებული, განა თავის დროსა და შრომას არ ხარჯავს და შესაბამისად, არ ზოგავს სხვებისას? ხოლო ეს უკანასკნელნი განა მასზე მეტს მუშაობენ? განა ისინი ანაზღაურების ან პროდუქციის განაწილების თვალსაზრისით თანაბრად არ არიან დამოკიდებულნი კანონზე, რომლის მიხედვითაც ფასები წესდება? განა საერთო კეთილდღეობის მიზნით შრომის დანაწილება სრულიად თავისუფლად არ განხორციელდა? რაში დაგვჭირდა მაშინ სოციალისტი, რომელიც მართვისადმი პრეტენზიებით დესპოტიას ამკვიდრებს, რომ ჩვენი ნებაყოფლობითი შეთანხმებანი გაანადგუროს, შრომის დანაწილების პროცესი შეაჩეროს, კერძო საზოგადოთი შეცვალოს და ცივილიზაცია უკან დახიოს?

განა ასოციაცია, რომელსაც მე აღვწერ, ასოციაცია არ არის მხოლოდ იმიტომ, რომ ყველას აქვს თავისუფალი უფლება მას შეუერთდეს ან დატოვოს, აირჩიოს მისი ადგილი, განიკითხოს და თავად განსაზღვროს თავისი პასუხისმგებლობა, რომ ყველას თავისი ენერგია და ინტერესების გარანტია მოაქვს თან? იმისთვის, რომ ასოციაცია ამ სახელს იმსახურებდეს, განა აუცილებელია, ფსევდორეფორმატორმა თავისი გეგმა და სურვილი თავს მოახვიოს და, ვთქვათ, თავის თავში განახორციელოს კაცობრიობა?

რაც უფრო მეტს განვიხილავთ ამ მოწინავე სკოლების ნააზრევს, მით უფრო დავრწმუნდებით, რომ საფუძვლად მხოლოდ ერთი – უმეცრება უდევთ, რომელიც თავის თავს შეუცდომლად აცხადებს და ამ შეუცდომლობის სახელით დესპოტიზმისკენ მოგვიწოდებს.

ვიმედოვნებ, მკითხველი ამ გადახვევას მაპატიებს. შესაძლებელია, ის სულაც არ არის უსარგებლო დღევანდელ

დღეს, როცა კლოდ სენ-სიმონის, ფალასტერისა და იკარიანის ნაშრომებში უხვადაა შუამავლების საწინააღმდეგო დეკლამაციები, რომელთაც შეცდომაში შეჰყავთ პრესა და საზოგადოება, ხოლო თავისუფალ შრომასა და სავაჭრო ურთიერთობებს სერიოზულ საფრთხეს უქმნიან.

## შეზღუდვები

მუსიე პროჰიბანმა (მას ეს სახელი შარლ დიუპენმა შეარქვა) მთელი თავისი დრო და კაპიტალი საკუთარ მამულში რკინის მადნის გადამუშავებას შეალია. რადგანაც ბუნება ბელგიელებისადმი უფრო გულუხვი აღმოჩნდა, ამიტომაც ისინი ფრანგებზე იაფად ყიდდნენ რკინას, ვიდრე ბატონი პროტექციონისტი. ეს კი იმას ნიშნავდა, რომ ფრანგებს ან საფრანგეთს ნაკლები დანახარჯებით შეეძლოთ შეეძინათ სასურველი რაოდენობის რკინა პატიოსანი ფლამანდიელებისგან. საკუთარი ინტერესებიდან გამომდინარე, მათ შეცდომები არ დაუშვეს და ყოველდღე შესაძლებელი იყო შეხვედროდით მელურსმნეებს, მჭედლებს, მექანიკოსებს, მუშებს, რომლებიც ბელგიაში რკინისთვის თავად მიდიოდნენ ან შუამავლებს აგზავნიდნენ. ეს ყველაფერი მუსიე პროჰიბანს საშინლად არ მოსწონდა.

თავდაპირველად მას აზრად მოუვიდა, რომ ეს ბოროტება საკუთარი ძალებით შეეჩერებინა. ეს იყო სულ მცირე, რის გაკეთებაც შეეძლო, რადგანაც მხოლოდ ის ერთი იტანჯებოდა ამისგან. „მე ავიღებ იარაღს, – თქვა მან, – ოთხ პისტოლეტს ჩავდებ ქამარში, ავავსებ სავაზნეს, შემოვირტყამ ხმალს და ასე შეიარაღებული წავალ საზღვარზე. იქ კი პირველივე შემხვედრ მჭედელს, მელურსმნეს, მექანიკოსს ან ზეინკალს, რომელიც აკეთებს თავის და არა ჩემს საქმეს, მოვკლავ. დაე, იცოდეს, როგორ უნდა ცხოვრება“.

გასვლის წინ ბატონი პროტექციონისტი ჩაფიქრდა, რამაც ცოტათი გაანელა მისი საომარი შემართება და თავის თავს უთხრა: „ჯერ კიდევ უცნობია, თუ რა რეაგირება ექნებათ ჩემს თავდასხმაზე რკინის მყიდველებს, მოქალაქეებსა და მტრებს. სანამ თავს მომაკვლევინებენ, ჯერ შეიძლება აქეთ მომკლან. ჩემი ყველა მოსამსახურეც რომ თან წავიყვანო, მაინც ვერ დავიცავთ ყველა გასასვლელს. ბოლოს და ბოლოს, ეს საქმე ძალიან ბევრს მოითხოვს. იმაზე ბევრს, ვიდრე მოცემა შეუძლია“.

მუსიე პროჰიბანმა ის-ის იყო, გულდაწყვეტილმა გადაწყვიტა საკუთარ მამულში დარჩენა და სხვებივით თავისუფლად ცხოვრება, რომ თავში ერთმა არაჩვეულებრივმა აზრმა გაუელვა. გაახსენდა, რომ პარიზში კანონების მწარმოებელი უშველებელი ქარხანა არსებობს. „რა არის კანონი? – გაიფიქრა მან, – ეს ისეთი ნორმაა, რომ ერთხელ მიღებული, გინდ ცუდი ან კარგი, ყველას მის მორჩილებას ავალდებულებს. მისი შესრულებისთვის საერთო ძალისხმევის ორგანიზება ხდება, რისთვისაც ხალხს მიმართავენ და მისგან ფიზიკურ და ფულად მხარდაჭერას ითხოვენ.

რომ შემეძლოს და ამ პარიზული წარმოებიდან მივიღო ერთი კანონი „ბელგიური რკინის აკრძალვის“ შესახებ, შემდეგ შედეგებს მივაღწევდი: მთავრობა იმ მცირე მომსახურეებს, რომელთა გაგზავნას საზღვარზე ვაპირებდი, ჩაანაცვლებდა 20 ათასი კაცით, ჯიუტი მჭედლების, ფერმერების, ხელოსნების, მექანიკოსების, ზეინკლების, მელურსმნეებისა და მუშების შვილებით. ხოლო ამ 20 ათასი მებაჟის ჯანმრთელობისა და კარგი განწყობის შენარჩუნების მიზნით, მათ 25 მილიონ ფრანკს დაურიგებდა, რომელსაც ისევ და ისევ იმ მჭედლების, მელურსმნეების, ხელოსნებისა და მუშებისგან ამოიღებდა. ისინი საზღვარს ბევრად უკეთესად დაიცავდნენ და მე არაფერი დამიჯდებოდა, და-

ცული ვიქნებოდი გადამყიდველების უხეშობისგან, რკინას საკუთარ ფასად გავყიდდი და დავტკბებოდი იმის ხილვით, თუ ჩვენი დიადი ხალხი როგორ გახდა სამარცხვინო მისტიფიკაციის მსხვერპლი. ეს მათ გადააჩვევდა, საკუთარი თავი ევროპაში პროგრესის მქადაგებლად და მის მამოძრავებელ ძალად მიეჩნიათ. ჰოო! ეს მართლაც გონივრული იქნება, ღირს ცდა“.

ასე რომ, ბატონი პროტექციონისტი კანონების ქარხანაში წავიდა. სხვა დროს ალბათ მოგიყვებით მისი შავი საქმეებისა და ხელმრუდე გარიგებათა შესახებ, მაგრამ ახლა მხოლოდ მის საჯარო ნამოქმედარს შევეხები. პირველ რიგში მან ბატონ კანონმდებლებს შემდეგი წერილი გადასცა:

„ბელგიური რკინა საფრანგეთში 10 ფრანკად იყიდება, რაც მაიძულებს მეც იმავე ფასად გავყიდო. ვისურვებდი, 15 ფრანკად გამეყიდა, მაგრამ ამას ვერ ვაკეთებ ბელგიური რკინის გამო, რომლის წითელი ზღვის ფსკერზე ჩაძირვას ვისურვებდი. მოგმართავთ თხოვნით, შემოიღოთ კანონი, რომელიც აკრძალავს ბელგიური რკინის შემოტანას. მე მაშინვე გავზრდი ფასს 5 ფრანკით და შედეგები შემდეგი იქნება: ყოველი ცენტნერი რკინის საფასურად, რომელსაც ბაზარს მივაწვდი, მე ავიღებ 15 და არა 10 ფრანკს. მე გავმდიდრდები, გავზრდი წარმოებას და მეტ ადამიანს დავასაქმებ. მე და ჩემი მუშები ვაჭრებსაც მეტს დავახარჯავდით და ისინიც მეტს მოიგებდნენ. ეს უკანასკნელნი დიდი კლიენტურის შეძენის შედეგად, ვაჭრობაში მეტ მუშა-მოსამსახურეს ჩართავენ, რაც ქვეყანაში ორივე მხარის აქტიურობას გაზრდის. ფული, რომელსაც ჩემს ჯიბეში ჩაყრით, როგორც ზღვაში გადაგდებული ქვა, წარმოშობს უამრავ კონცენტრირებულ წრეს“.

ამ მსჯელობით აღფრთოვანებულმა კანონმდებლებმა, რომლებიც გაოცებულნი დარჩნენ თუ რა მარტივად შეიძ-

ლებოდა კეთილდღეობის მიღწევა კანონმდებლობის საშუალებით, ხმა მისცეს ამ შეზღუდვას. „რა საჭიროა ამდენი ლაპარაკი შრომასა და ეკონომიკაზე?“ – კითხულობენ ისინი, – „რა საჭიროა ეროვნული სიმდიდრის გაზრდის ყველა ეს მტკივნეული გზა, როცა ამ მიზნის მისაღწევად საკმარისია მხოლოდ ერთი დადგენილება?“.

სინამდვილეში, ამ კანონს ზუსტად ის შედეგები მოჰყვებოდა, რაც ბატონმა პროტექციონისტმა გამოაცხადა, მაგრამ ის იმ შედეგებსაც მოიტანდა, რაც მას არ გაუთვალისწინებია. მის გასამართლებლად უნდა ვთქვათ, რომ მისი მსჯელობა მცდარი კი არა, უბრალოდ არასრული იყო. უპირატესობის მოპოვების მიზნით მან მხოლოდ ის შენიშნა, რაც ნათელი იყო. ხოლო ის, რაც ცხადი არ ყოფილა, ჩრდილში დატოვა. მან მხოლოდ ორი მოქმედი პირი გამოიყვანა, მაშინ, როცა სინამდვილეში საქმე სამს ეხება. ხოლო ამ უნებლიე თუ გამიზნული შეცდომის გამოსწორება ჩვენზეა.

სიმართლეა, რომ მონეტა, რომელიც კანონის ძალით ხვდება ბატონი პროტექციონისტის ჯიბეში, მომგებიანია არა მხოლოდ მისთვის, არამედ მათთვისაც, ვისი შრომაც მან უნდა წაახალისოს. ეს მონეტა რომ მთვარიდან ჩამოვარდნილიყო, მაშინ მისი დადებითი შედეგები მავნეთი არ დაიჩრდილებოდა. სამწუხაროდ, ეს იდუმალი მონეტა მთვარიდან არ ვარდება, არამედ მჭედლის, მელურსმნის, მუშის, ხუროსა და სხვათა ჯიბეებიდან მოდის. ერთი სიტყვით, ჟაკ ბონომის ჯიბიდან, რომელიც იხდის, ხოლო სანაცვლოდ დამატებით გრამ რკინასაც კი არ გაიღებს მაშინ, როცა იმავე მოცულობაში 10 ფრანკს იხდიდა. ერთი შეხედვითვე ცხადია, რომ ეს გარემოება საკითხს სხვანაირად აყენებს. სავსებით გასაგებია, რომ ბატონი პროტექციონისტი ჟაკ ბონომის ხარჯზე მდიდრდება, ხოლო ამ მონეტით მუსიე

ბონომსაც იმავეს გაკეთება შეუძლია ადგილობრივ მშრომელთა სასარგებლოდ, რაც ბატონ პროტექციონისტს. ქვა იმიტომ დავარდა წყლის ზედაპირის იმ წერტილზე, რომ კანონით აკრძალული იყო მისი სხვა წერტილზე გადაგდება.

აქედან გამომდინარე, ის, რაც ჩანს, ავსებს იმას, რაც არ ჩანს. ამგვარი მოქმედების შედეგად თავს იჩენს უსამართლობა და, რაც ყველაზე სამწუხაროა, კანონით დადგენილი უსამართლობა.

მაგრამ ეს არ არის ყველაფერი. უკვე ვთქვი, რომ მხედველობის მიღმა ყოველთვის რჩება მესამე პირი. ახლა ის წინა პლანზე უნდა წამოვწიოთ, რომ 5 ფრანკის მეორე დანაკარგი დაგვანახვოს. ამ გარიგების სრულ სურათს მხოლოდ მაშინ მივიღებთ.

ჟაკ ბონომი ფლობს 15 ფრანკს, რომელიც მისი შრომის ნაყოფია, ის ახლა თავისუფალია. რას აკეთებს ამ 15 ფრანკით? 10 ფრანკად იგი იძენს ახალ საქონელს, ხოლო შემდგომ ამ საქონლით (თვითონ ან შუამავლის მეშვეობით) ცენტნერი ბელგიური რკინის საფასურს გადაიხდის. ამის შემდეგ მას კიდევ დარჩა 5 ფრანკი, რომელსაც მდინარეში კი არ ისვრის, არამედ (და სწორედ ეს არის ის, რაც არ ჩანს) რომელიმე ვაჭარს რაღაცის (სიამოვნების მომგვრელის) სანაცვლოდ აძლევს, მაგალითად, წიგნების გამყიდველს – ბოსვიეს „ლექციები მსოფლიო ისტორიაზე“ შესაძენად.

ასე და ამგვარად, ეროვნული წარმოება გაიზარდა 15 ფრანკით, სადაც 10 ფრანკი ფრანგული წარმოების პროდუქციის შეძენაზე, ხოლო 5 – წიგნებით მოვაჭრეზე დაიხარჯა. რაც შეეხება ჟაკ ბონომს, ის თავისი 15 ფრანკის სანაცვლოდ 2 პროდუქტს: ცენტნერ რკინას და ერთ წიგნს იღებს. მაგრამ, როცა ახალი კანონი ძალაში შედის, რა მდგომარეობაში აყენებს ის ჟაკ ბონომს? როგორ მოქმედებს იგი ეროვნულ წარმოებაზე?

ჟაკ ბონომი თავისი 15 ფრანკის ყოველ სენტიმს (ფულის უმცირესი ერთეული ბასტიას დროინდელ საფრანგეთში. რედაქტორის შენიშვნა) ბატონ პროტექციონისტს უხდის და შესაბამისად, კარგავს წიგნის ან სხვა რაიმე ნივთის ფლობის სიამოვნებას, ის კარგავს 5 ფრანკს. შეუძლებელია ამას არ დაეთანხმო, ისევე, როგორც შეუძლებელია არ დაეთანხმო იმას, რომ როცა შეზღუდვის შედეგად ფასები იზრდება, მომხმარებელი ზარალდება.

თუმცა ამბობენ, რომ ეროვნული წარმოება მოგებული რჩება. მაგრამ ის სულაც არ რჩება მოგებული. კანონის შემოღებით იგი ისევე იღებს 15 ფრანკს. განსხვავება მხოლოდ ისაა, რომ კანონის შემოღების შემდეგ ჟაკ ბონომის 15 ფრანკი მთლიანად ლითონით ვაჭრობაში მიდის, მაშინ, როცა კანონის შემოღებამდე ის თერძსა და წიგნებით მოვაჭრეს შორის ნაწილდებოდა.

ბატონი პროტექციონისტის ან კანონის მიერ საზღვარზე გამოყენებული ძალადობა ზნეობის მხრივ შეიძლება განსხვავებულად აღვიქვათ. ზოგს მიაჩნია, რომ მძარცველობა სავსებით გამართლებულია, თუ კანონითაა დაშვებული, თუმცა ჩემთვის წარმოუდგენელია ამ მდგომარეობაზე უფრო დამამძიმებელი რამ. მაგრამ, როგორც უნდა იყოს, ეკონომიკური შედეგები ორივე შემთხვევაში მსგავსია.

როგორც გენებოთ, საკითხს ისე მიუდექით, მაგრამ თუ თქვენ მიუკერძოებული ბრძანდებით, მაშინ დაინახავთ, რომ კარგი არაფერი მოაქვს არც დაკანონებულ და არც კანონგარეშე ძარცვას. ჩვენ არ უარვყოფთ, რომ ბატონი პროტექციონისტი, მისი ვაჭრობა და თვით ეროვნული წარმოებაც იღებს 5 ფრანკის მოგებას, მაგრამ ვამტკიცებთ, რომ ამას თან ორი დანაკარგი მოსდევს. ერთი – ჟაკ ბონომის, რომელიც იხდის 15 ფრანკს 10-ის ნაცვლად და მეორე – ეროვნული წარმოება, რომელიც არ მიიღებს განსხვავე-

ბას. აირჩიეთ ამ ორიდან ერთ-ერთი ჩვენ მიერ აღიარებული მოგების ანაზღაურების მიზნით, მაგრამ ერთი მათგანი ყოველთვის მოიტანს სრულ კრახს. ესეც მორალი: ძალადობა წარმოებას არ ნიშნავს, ის განადგურებას ნიშნავს. მართლაც, ძალადობა რომ წარმოებას ნიშნავდეს, ჩვენი ქვეყანა იმაზე ცოტათი უფრო მდიდარი იქნებოდა, ვიდრე ახლა არის.

## მანქანა-დანადგარები

„დაწყევლილი მანქანები! მათი გაზრდილი ძალაუფლება ყოველწლიურად მილიონობით მუშას სიღატაკის მსხვერპლად აქცევს, ართმევს სამსახურს, ხელფასებსა და პურს. დაწყევლილი მანქანები!“

აი, ასეთია საერთო ცრურწმენა, ხოლო მისი გამოძახილი კი ჟურნალ-გაზეთებში გაისმის.

მაგრამ მანქანების დაწყევლა ადამიანის გონების დაწყევლაა!

ყველაზე მეტად ის მაცბუნებს, რომ ჯერ კიდევ მოიძებნება თუნდაც ერთი ადამიანი, რომელიც ამ თვალსაზრისს ურიგდება.

თუ ეს სიმართლეა, მაშინ რა არის ამის გარდაუვალი შედეგი? ის, რომ აქტიურობა, სიმდიდრე, კეთილდღეობა და ბედნიერება მხოლოდ სულელი და გონებრივად ჩამორჩენილი ერისთვის არის შესაძლებელი, რომელსაც ღმერთმა არ უბოძა ფიქრის, დაკვირვების, განსჯის, გამოგონებისა და დიდი შედეგების მცირე ძალისხმევით მიღწევის დამღუპველი ნიჭი. და, პირიქით, ძონძები, ქოხმახები, სიღარიბე და გამოფიტვა იმ ერისთვისაა გარდაუვალი, რომელიც რკინაში, ცეცხლში, ქარში, ელექტროენერგიაში, მაგნეტიზმში, ქიმიისა და მექანიკის კანონებში, ერთი სიტყვით,

ბუნების ძალებში ეძებს და პოულობს კიდეც. ამას სწორედ რომ შეესაბამება რუსოს სიტყვები: „ყოველი ადამიანი, რომელიც ფიქრობს, გარყვნილი ცხოველია“.

ეს ყველაფერი არ არის. თუ ეს მოძღვრება ჭეშმარიტია, მაშინ იქიდან გამომდინარე, რომ ყველა ადამიანი ფიქრობს და ქმნის, მისი არსებობის ყოველ მომენტში ბუნების ძალებთან კავშირს ეძებს, შრომისა თუ დანახარჯების შემცირებით ცდილობს გააკეთოს ნაკლები, რომ მიიღოს რაც შეიძლება მეტი კმაყოფილება ნაკლები შრომით. უნდა დავასკვნათ, რომ მთელი კაცობრიობა პროგრესისადმი ამ გონებრივი მისწრაფების შედეგად თვითგანადგურებისკენ მიექანება, რაც მის თითოეულ წევრს აღელვებს.

თუ ეს ასეა, მაშინ სტატისტიკურად უნდა იყოს დამტკიცებული, რომ ლანკასტერის მცხოვრებლები მანქანა-დანადგარების გამო ტოვებენ თავიანთ კარ-მიდამოს და მიეშურებიან ირლანდიისკენ, რომელსაც თვალითაც არ უნახავს მანქანები, ხოლო ისტორიული წყაროებიდან ცნობილი უნდა იყოს, რომ ბარბაროსობა ცივილიზაციის ეპოქებს ჩრდილავს, ხოლო ცივილიზაცია ყვავის უცოდინრობისა და ბარბაროსობის ეპოქაში.

ცხადია, წინააღმდეგობათა მთელ ამ ერთობლიობაში არის რაღაც, რაც გვაშფოთებს და გვაიძულებს ვიფიქროთ, რომ პრობლემა თავად მოიცავს მისი გადაჭრის გზას, რომელიც საფუძვლიანად არ არის შესწავლილი.

მთელი იდუმალება ძევს ამაში, რომ იმის უკან, რაც ჩანს, ყოველთვის იმალება ის, რაც არ ჩანს. შევეცდები ამოვხსნა ეს საიდუმლოება. გზა, რომლითაც ამას წარმოვაჩენ, წინა შემთხვევათა მსგავსი იქნება, რადგანაც პრობლემა ერთი და იგივეა.

ყველა ადამიანს აქვს ბუნებრივი მიდრეკილება, ივაჭროს ფასდაკლებაზე, თუ ამას წინ არ უდგას რაიმე სახის შეზღუდვები, რადგან სურს შეიძინოს რაც შეიძლება მეტი

თავისი შრომით, იმისდა მიუხედავად, თუ საიდან მოდის ეს, უცხოელი მწარმოებლისგან თუ სრულყოფილი მანქანური საწარმოდან.

ამ ბუნებრივ მიდრეკილებას თეორიულად ორივე შემთხვევაში ერთი და იმავე სახით ეწინააღმდეგებიან. ორივე შემთხვევაში მას სამუშაო ადგილების შემცირებაში ედავებიან. მაგრამ სინამდვილეში მისი შედეგი არა სამუშაო ადგილების შეზღუდვა, არამედ ადამიანთა გამოთავისუფლებაა სხვა სამუშაოსთვის.

სწორედ ამიტომაა, რომ ორივე შემთხვევაში პრაქტიკული წინააღმდეგობა, რომელიც თავს იჩენს, არის ძალადობა. კანონმდებელი ზღუდავს კონკურენციას უცხოელი მწარმოებლებისგან და კრძალავს კონკურენციას მექანიკური წარმოების მხრიდან. სხვა რა გზითაა შესაძლებელი ადამიანებისთვის დამახასიათებელი მისწრაფების ჩახშობა, თუ არა თავისუფლების ჩამორთმევით?

თუმცა, ბევრ ქვეყანაში კანონმდებელი ამ გზებიდან ერთ-ერთს ირჩევს, როცა ვერ ბედავს მეორესაც მიმართოს, რაც მის არათანამიმდევრულობაზე მიუთითებს.

ეს არც უნდა გაგვიკვირდეს. მცდარ გზაზე მერყეობა გარდაუვალია. ეს რომ არა, მთელი კაცობრიობა მსხვერპლად გადაიქცეოდა. ყალბი პრინციპი არასდროს და ვერასდროს ვერ მიიღწევა ბოლომდე.

მოდით, დავუბრუნდეთ ჩვენს ახსნა-განმარტებას, რომელიც დიდხანს არ გაგრძელდება.

ვთქვათ, ჟაკ ბონომს აქვს 2 ფრანკი, რომელსაც ორ დაქირავებულ მუშას უხდის, მაგრამ შემდგომ ის თოკებისა და გირების საშუალებით ქმნის მოწყობილობას, რომელიც მის დანახარჯებს ორჯერ ამცირებს. ამის მეშვეობით იგი აღწევს მიზანს, ზოგავს ერთ ფრანკს და ერთ მუშას სამუშაოდან ათავისუფლებს.

ის სამუშაოდან ათავისუფლებს ერთ მუშას – ეს არის ის, რაც ჩანს.

ამის დანახვისას კი ამბობენ: „ხედავთ, ცივილიზაციას როგორ თან სდევს სიღარიბე. აი, ასეა დამღუპველი თავისუფლება თანასწორობისთვის. მას მერე, რაც ადამიანის გონებამ გამარჯვება მოიპოვა, მუშა მაშინვე სიღატაკის მორევში გადაეშვა. ჟაკ ბონომს შეუძლია ჰყავდეს ორი მუშა, მაგრამ მაშინ მათ მხოლოდ ხელფასის ნახევარს მისცემს, რაც მუშებს აიძულებს ერთმანეთს კონკურენცია გაუწიონ და საკუთარ თავს დაბალ ფასად სთავაზობენ. შედეგად მდიდრები ყოველთვის მდიდრდებიან, ხოლო ღარიბები კიდევ უფრო ღარიბდებიან“. მშვენიერი დასკვნაა, შესავლის შესაფერისი.

საბედნიეროდ, შესავალიც და დასკვნაც, ორივე მცდარია, რადგან იმის უკან, რაც ჩანს, იმალება ის ნაწილი, რომელიც არ ჩანს. არ ჩანს ჟაკ ბონომის მიერ დაზოგილი ფრანკი და არც ამ დანაზოგის აუცილებელი შედეგები.

ამ გამოგონების გამოყენების შემდეგ ჟაკ ბონომი შრომის ანაზღაურებაზე მხოლოდ ერთ ფრანკს ხარჯავს, ხოლო მეორე ფრანკი მას რჩება.

თუ ქვეყანაზე არსებობს დაუსაქმებელი მუშა და კაპიტალისტი გამოუყენებელი ერთი ფრანკით, ეს ორი ელემენტი ერთმანეთს ხვდება და ერთდება და, ცხადია, შრომის მიწოდებასა და მოთხოვნას, ხელფასების მიწოდებასა და მოთხოვნას შორის ურთიერთობა არ იცვლება.

გამოგონება და ერთი ფრანკით ანაზღაურებული მუშა ქმნიან სამუშაოს, რომელსაც ადრე ორი მუშა ასრულებდა. მეორე მუშა კი ახლა ახალ სამუშაოს ასრულებს.

რა შეიცვალა? დამატებითი ეროვნული დოვლათი შეიქმნა, სხვა სიტყვებით რომ ვთქვათ, გამოგონება კაცობრიობის უსასყიდლო მონაპოვარია, მისი მოგებაა.

ჩემ მიერ მოყვანილი განმარტებების შემდეგ, შესაძლებელია ასეთი დასკვნა გამოვიტანოთ? „მხოლოდ ერთი, კაპიტალისტი იღებს მოგებას გამოგონებიდან. ხოლო მუშათა კლასი არა მხოლოდ დროებით იზარალებს, არამედ ვერასდროს გამოიყენებს ამ გამოგონების უპირატესობებს, რადგანაც თქვენი განმარტებების შესაბამისად, მანქანა-დანადგარები ეროვნული წარმოების სტრუქტურას ცვლის მხოლოდ და ამით არც ამცირებს და არც ზრდის მას“.

ამ ტრაქტატის შექმნით არ ვაპირებ პასუხი გავცე ყველა არსებულ წინააღმდეგობას, ჩემი ერთადერთი მიზანი იყო დამენგრია საერთო ცრურწმენა, რომელიც სახიფათოა და საკმაოდ გავრცელებულიც... მე მხოლოდ მინდა დავამტკიცო, რომ ახალი მანქანა, მართალია, დროებით უმუშევარს ტოვებს მუშებს, მაგრამ, ამასთანავე, ის უცილობლად ათავისუფლებს ფულის განსაზღვრულ რაოდენობას, რომელიც მანამდე მის ასანაზღაურებლად იხარჯებოდა. გათავისუფლებული მუშები და დაზოგილი ფული ერთიანდება, რომ შექმნას ის, რისი შექმნაც გამოგონებამდე შეუძლებელი იყო, აქედან გამომდინარეობს საბოლოო შედეგი – გამოგონება იმავე რაოდენობის მუშახელის პირობებში ზრდის სარგებელს.

ვინ არის მოგებული ამ დამატებითი სარგებლით?

პირველ რიგში, რა თქმა უნდა, კაპიტალისტი, გამომგონებელი, ვინც პირველი ხეირობს მანქანის გამოყენებით და ამაში მდგომარეობს მისი ჯილდო ნიჭიერებისა და გამბედაობისთვის. ამ შემთხვევაში, როგორც ვნახეთ, წარმოების ზრდის ხარჯზე ის აკეთებს დანაზოგს, რომელიც რაზეც უნდა დაიხარჯოს (და ის ყოველთვის რაღაცაზე დაიხარჯება), ხელს უწყობს იმდენივე ადამიანის დასაქმებას, რამდენიც მანქანამ გამოდევნა.

მაგრამ კონკურენცია მას აიძულებს დასწიოს ფასები დანაზოგების პროპორციულად და უკვე არა მარტო გამომგონებელი, არამედ მყიდველი, მომხმარებელი, საზოგადოება, მუშების ჩათვლით, ერთი სიტყვით, მთელი კაცობრიობა სარგებლობს მისი გამოგონებით.

ხოლო ის, რაც არ ჩანს, შემდეგში მდგომარეობს: დანაზოგი, რომელიც თითოეულ მომხმარებელს გაუჩნდა, ქმნის ფონდს, საიდანაც შესაძლოა ანაზღაურდეს მანქანა-დანადგარების მიერ გამოდევნილი მუშების ახალი საქმიანობა.

ჩვენს მაგალითს რომ დავუბრუნდეთ, დავინახავთ, რომ ჟაკ ბონომი ხელფასებში 2 ფრანკის დახარჯვით ნახულობდა მოგებას. გამოგონების წყალობით კი შრომის ანაზღაურება მხოლოდ ერთი ფრანკი უჯდება. სანამ იგი თავის ნაწარმს ყიდის იმავე ფასად, ერთი მუშა ამ პროდუქტის დასამზადებლად უკვე ზედმეტია. ეს არის ის, რაც ჩანს, ხოლო რაც არ ჩანს, მდგომარეობს იმაში, რომ ჟაკ ბონომის დაზოგილი ფრანკით ანაზღაურებას სხვა მუშა იღებს.

როცა მოვლენათა ბუნებრივი განვითარების შედეგად ჟაკ ბონომი იძულებულია წარმოებული პროდუქციის ფასი ერთ ფრანკამდე დასწიოს, მაშინ ის უკვე აღარ ფლობს დანაზოგს. მას აღარ აქვს ფრანკი თავის განკარგულებაში, რათა ეროვნულ წარმოებას ახალი პროდუქტის შეკვეთა მისცეს, მაგრამ ასპარეზზე ახალი მოგებული გამოდის და ეს მოგებული კაცობრიობაა. ყველა, ვინც მის პროდუქტს ყიდულობს, იხდის ერთი ფრანკით ნაკლებს და ამ დანაზოგს პოტენციურ სახელფასო ფონდში რიცხავს. ესეც კვლავ არის ის, რაც არ ჩანს.

მანქანა-დანადგარების ამ პრობლემას კიდევ ერთი გადაწყვეტა აქვს, რაც ფაქტებზეა დაფუძნებული.

ვთქვით, მანქანები ამცირებს წარმოების დანახარჯებს

და პროდუქციის ფასს. მოგების შემცირება იწვევს მოხმარების ზრდას, რაც უცილობელს ხდის წარმოების ზრდას და ბოლოს და ბოლოს, გამოგონების შედეგად ასაქმებს მუშების იმ რაოდენობას და მეტსაც, რაც გამოგონებამდე იყო. ამის დასამტკიცებლად კარგი მაგალითია ბეჭდური გამოცემები, სართავი სახელოსნოები და სხვ.

ეს განმარტება არ არის მეცნიერული. ზემოთ მოყვანილიდან უნდა დავასკვნათ, რომ თუ განსაზღვრული საქონლის მოხმარება იქნებოდა მუდმივი ან თითქმის არ შეიცვლებოდა, მაშინ მანქანები შრომას ზიანს მიაყენებდა, რაც არ არის მართალი.

დავუშვათ, რომელიღაც ქვეყანაში ყველა ატარებს ქუდს. თუ მანქანა-დანადგარების მეშვეობით ქუდის ფასი განახევრდებოდა, ეს სულაც არ ნიშნავს იმას, რომ გაორმაგდებოდა წარმოება.

ვინმე იტყვის კი, რომ ამ შემთხვევაში ეროვნული წარმოების ნაწილი პარალიზებულია? საერთო გაგებით ეს ასეა, მაგრამ ჩემეული გაგებით – არა. ამ ქვეყანაში თუნდაც ერთით მეტი ქუდი რომც არ გაყიდულიყო, სახელფასო ფონდი ნაკლებ დაცული არ იქნებოდა. ის, რაც არ დაიხარჯა ქუდების წარმოებაში, მომხმარებლის განკარგულებაში დარჩება და ეკონომიკის სხვა სექტორში დაიხარჯება, რაც წარმოების სხვა დარგების განვითარებას წაახალისებს და იმ მუშების ანაზღაურებაზე იქნება გამოყენებული, რომლებიც მანქანებმა უმუშევრები დატოვა. აი, ასეთია მოვლენათა ბუნებრივი წესრიგი.

მინახავს გაზეთები, რომლებიც 80 ფრანკი ღირდა, ახლა კი – 48. აქ 32 ფრანკია დანაზოგი. უცნობია, დაიხარჯება თუ არა ეს 32 ფრანკი საგამომცემლო საქმეზე. ახლა ამას არცა აქვს პრინციპული მნიშვნელობა, ერთი კი ცხადია და აუცილებელიც, რომ თუ ის დაიხარჯება ამ საქ-

მეზე, მაშინ სხვა საქმეზეც დაიხარჯება. ერთნი გამოიყენებენ მეტი გაზეთის გამოსაწერად, მეორენი – უკეთესი ცხოვრებისთვის, მესამენი – უკეთესი ტანსაცმლისთვის, ხოლო მეოთხენი – უკეთესი ავეჯისთვის. წარმოებები ერთმანეთთანაა დაკავშირებული. ისინი ქმნიან ერთ მთლიანს, რომელთა განსხვავებული მხარეები ერთმანეთთან საიდუმლო არხებითაა დაკავშირებული, რასაც ზოგავს ერთი, იყენებს მეორე. ძალიან მნიშვნელოვანია, გავიგოთ, დანაზოგები შრომასა და ხელფასებს რა ზიანს აყენებს.

## სესხი

ყოველ დროში, განსაკუთრებით კი ამ ბოლო დროს, სესხის გაცემის გამარტივების გზით კეთილდღეობის გაზრდის უამრავი მცდელობა იყო.

ვფიქრობ, გადაჭარბების გარეშე უნდა ითქვას, რომ თებერვლის რევოლუციის შემდეგ პარიზულმა პრესამ ათიათასობით ბროშურა გაავრცელა, სადაც სოციალური პრობლემის გადაჭრის ამგვარ გზაზე მიუთითებდა. მაგრამ ვაი, რომ გადაწყვეტილება მხოლოდ ოპტიკურ სიცრუეზეა დაფუძნებული, თუ საერთოდ არის შესაძლებელი, რომ ოპტიკური სიცრუე რაიმეს საფუძველი იყოს.

პირველ რიგში, ხდება ფულის დოვლათთან, ხოლო შემდეგ – ქაღალდის ფულის მონეტებთან არევა. ხოლო ამ ორი შეცდომის საფუძველზე სასურველი რეალობის დახატვას ცდილობენ.

ამ პრობლემის გადაწყვეტისას აუცილებელია დავივიწყოთ ფულის, მონეტების, თამასუქებისა და სხვა საშუალებების შესახებ, რომლებიც ხელს უწყობენ საქონლის ხელიდან ხელში მოძრაობას. საქმე ეხება თავად საქონელს,

რომლებიც სესხის ნამდვილი საგანია. როცა ფერმერი სესხულობს 50 ფრანკს გუთნის საყიდლად, ის სესხულობს არა ამ 50 ფრანკს, არამედ გუთანს. როცა ვაჭარი სესხულობს 20.000 ფრანკს სახლის შესაძენად, სინამდვილეში მას არა 20.000 ფრანკი, არამედ სახლი აქვს ვალად. ფული მხოლოდ ამარტივებს მხარეთა შორის გარიგებას.

პიერს შეიძლება სულაც არ სურდეს თავისი გუთნის გასესხება, მაგრამ ჟაკს სურდეს თავისი ფულის გასესხება. როგორ იქცევა ამ შემთხვევაში გილიომი? ის სესხულობს ფულს ჟაკისგან და ამ ფულით ყიდულობს პიერის გუთანს.

მაგრამ სინამდვილეში არავინ სესხულობს ფულს ფულისთვის. ფული მხოლოდ გაცვლის საშუალებაა სხვადასხვა საქონლის შეძენის მიზნით. შესაბამისად, შეუძლებელია, ქვეყანაში არსებულზე მეტი პროდუქტი გადავიდეს ხელიდან ხელში.

რამდენი მონეტა და ქაღალდის ფულიც უნდა იყოს მიმოქცევაში, მსესხებლები ვერ მიიღებენ იმაზე მეტ გუთნებს, სახლებს, იარაღებს, ნედლეულს, რისი მიწოდებაც კრედიტორებს ძალუძთ. აქვე კარგად უნდა გვახსოვდეს, რომ თითოეულ მსესხებელს თავისი კრედიტორი ჰყავს, ხოლო სესხი ვალის არსებობას გულისხმობს.

თუ ეს სიმართლეა, რა დადებითი მახასიათებლების მატარებელია საკრედიტო ინსტიტუტები? იმის, რომ ისინი მსესხებლებსა და კრედიტორებს შორის ურთიერთობას აადვილებენ. აძლევენ მათ ერთმანეთის პოვნისა და ურთიერთობის საშუალებას, მაგრამ მათ შესაძლებლობებს აღემატება იმ საგნების რაოდენობის ზრდა, რომელთა შესაძენადაც გაიცემა ან აიღება სესხი. ჩვენი რეფორმატორების მიზნების მისაღწევად ამ ინსტიტუტებს სწორედ რომ ეს უკანასკნელი თვისება უნდა ჰქონდეთ, რადგანაც ისინი მიისწრაფვიან ყველასთვის ხელმისაწვდომი გახა-

დონ გუთნები, სახლები, იარაღები და ნედლეული.

როგორ აპირებენ ამის განხორციელებას?

სესხების სახელმწიფო უზრუნველყოფის სისტემის დანერგვით.

მოდით, უფრო ღრმად ჩავუკვირდეთ საკითხს, რადგანაც ის მოიცავს იმას, რაც ჩანს და იმასაც, რაც არ ჩანს. შევეცადოთ განვიხილოთ ორივე მათგანი.

დავუშვათ, მსოფლიოში არსებობს მხოლოდ ერთი გუთანი და მისი ფლობის მსურველი ორი ფერმერი.

პიერი ფლობს ამ ერთადერთ გუთანს, ხოლო ჟანს და ჟაკს მისი სესხება სურთ. ჟანი თავისი პატიოსნების, სიმდიდრისა და კარგი რეპუტაციის გავლენით სთავაზობს სესხის გასტუმრების გარანტიას. მას ენდობიან. მას აქვს კრედიტი. რაც შეეხება ჟაკს, მისდამი ნდობა ძალიან მცირეა ან საერთოდ არ არსებობს. შესაბამისად, პიერი თავის გუთანს ჟანს ასესხებს.

მაგრამ სოციალისტების მოთხოვნით ამ გარიგებაში სახელმწიფო ერევა, რომელიც პიერს ეუბნება: „ასესხე შენი გუთანი ჟაკს, ხოლო თავდებად მე გამოვალ და ჩემ მიერ შემოთავაზებული გარანტია ჟანისაზე ბევრად უკეთესია, რადგან თავის თავზე ის მხოლოდ ერთია პასუხისმგებელი, მაშინ, როცა მე ვზედამხედველობ გადასახადის გადამხდელებს და საჭიროების შემთხვევაში მათი ფულით გადაგიხდი კაპიტალს და პროცენტებს“. ამის შემდეგ პიერი ასესხებს თავის გუთანს ჟაკს, ეს არის ის, რაც ჩანს.

სოციალისტები თითების ფშვნეტით იტყვიან: „ხედავთ, რა კარგად მუშაობს ჩვენი გეგმა! სახელმწიფოს ჩარევის შედეგად საწყალ ჟაკს აქვს გუთანი, ის უკვე აღარაა ვალდებული თხაროს მიწა, ის სიმდიდრის გზას დაადგა. ეს ყველაფერი ძალიან კარგია მისთვის და მთელი ერისთვის“.

არა, ბატონებო, საქმე სულაც არ არის ამგვარად. ეს სუ-

ლაც არ არის კარგი ერისთვის, რადგან ამ ყველაფრის უკან არის ის, რაც არ ჩანს.

არ ჩანს ის, რომ გუთანი ჟაკის ხელში იმიტომაა, რომ არ არის ჟანის ხელში.

არ ჩანს, რომ თუ ჟაკი ახლა მიწას თხრის მისი მოხვნის ნაცვლად, მაშინ ჟანს მიწის ამოთხრის ნაცვლად მოხვნა მოუწევს.

შესაბამისად, ის, რასაც სესხის გაზრდის საშუალებად მიიჩნევდნენ, სხვა არაფერია თუ არა სესხის უბრალო გადანაცვლება. გარდა ამისა, ამ გადანაცვლების შედეგად ორი სახის უსამართლობა მივიღეთ.

ჟანისადმი განხორციელებული უსამართლობა გულისხმობს, რომ მან ვერ მიიღო სესხი, რომელიც თავისი პატიოსნებითა და აქტიურობით დაიმსახურა.

გადასახადის გადამხდელებისადმი განხორციელებული უსამართლობა გულისხმობს, რომ ისინი იძულებულნი არიან, ის ვალი გადაიხადონ, რომელიც მათ არ ეკუთვნით.

იტყვის ვინმე, რომ მთავრობა ჟანს და ჟაკს მსგავს შესაძლებლობებს უქმნის? მაგრამ, რადგანაც გუთანი ერთია, ორ ადამიანზე მას ვერ გაასესხებ. აქაც იმავე არგუმენტს ვაწყდებით. კერძოდ იმას, რომ სახელმწიფოს ჩარევის შედეგად იმაზე მეტი იქნება ნასესხები, ვიდრე გასასესხებელი ობიექტებია, რადგანაც აქ მოყვანილი მაგალითის შემთხვევაში გუთანი თავისუფალ კაპიტალს წარმოადგენს.

მართალია, მე ეს ოპერაცია მარტივი ფორმით წარმოვადგინე, მაგრამ აქ შემიძლია მოვიყვანო ყველაზე რთული სახელმწიფო საკრედიტო ინსტიტუტების მაგალითი და დარწმუნდებით, რომ შედეგი ერთია: ხდება სესხის ერთიდან მეორე პირზე გადაცემა და არა მისი მოცულობის გაზრდა. მოცემულ ქვეყანასა და მოცემულ მომენტში არსებობს თა-

ვისუფალი კაპიტალის მხოლოდ განსაზღვრული რაოდენობა და ის ყოველთვის პოულობს თავის გზას.

ცუდ გადამხდელებზე პასუხისმგებლობის აღებით, მთავრობას შეუძლია მსესხებლების რაოდენობის გაზრდა და, შესაბამისად, საპროცენტო განაკვეთის გაზრდაც (ნებისმიერ შემთხვევაში გადამხდელთა საზიანოდ), მაგრამ მას არ შესწევს უნარი გაზარდოს კრედიტორთა რაოდენობა და სესხის მოცულობა.

მაგრამ არსებობს დასკვნა, რომლის ფუძემდებლად ყოფნას არავითარ შემთხვევაში არ ვისურვებდი: მე ვამტკიცებ, რომ კანონმა ხელოვნურად არ უნდა წაახალისოს სესხი, მაგრამ ეს სულაც არ ნიშნავს იმას, რომ ხელოვნურად შეზღუდოს იგი.

თუ ჩვენს ან სხვა რომელიმე გირავნობის სისტემაში არსებობს წინააღმდეგობა სესხის გაფართოებასა და მის გამოყენებაში, იგი უნდა აღმოიფხვრას. არაფერი იქნება ამაზე უკეთესი და სამართლიანი. სულ ეს არის, თავისუფლების სახელით, რისი მოთხოვნაც შეუძლიათ კანონისგან რეფორმატორებს, რომლებიც ამ სახელის ტარების ღირსნი არიან.

## ალჟირი

ოთხი ორატორი ტრიბუნისთვის იბრძვის. თავიდან ყველა ერთად ლაპარაკობს, შემდეგ ცალ-ცალკე. რაზე ლაპარაკობენ? ალბათ რამე ძალიან დიდებულზე, საფრანგეთის ძალაუფლებასა და ბრწყინვალებაზე, მოსავლის აღების მიზნით თესვის აუცილებლობაზე, ჩვენი ვეებერთელა კოლონიის ბრწყინვალე მომავალზე, ნამეტი მოსახლეობის შორეულ მიწებზე გადასახლების უპირატესობებზე და

ა.შ. და ა.შ. ეს არის მჭევრმეტყველების ღირსშესანიშნავი მაგალითი, რომელსაც შემდეგი დასკვნა აგვირგვინებს: „მიეცით 50 მილიონი (მეტი ან ნაკლები) ალჟირში პორტებისა და გზების მშენებლობისთვის, ემიგრანტების იქ გაგზავნის, სახლების აშენებისა და მიწის დამუშავებისთვის. ამით თქვენ სამუშაოს შეუმსუბუქებთ ფრანგ მუშას, წაახალისებთ ალჟირელის შრომას და მხარს დაუჭერთ ვაჭრობას მარსელში. ეს ყოველმხრივ მომგებიანი იქნება“.

დიახ, ეს ყველაფერი მართალია, თუ მხედველობაში მივიღებთ 50 მილიონს, როცა მას სახელმწიფო ხარჯავს, რადგან ჩვენ მხოლოდ იმას ვხედავთ, თუ სად მიდის ეს ფული და არა იმას, თუ საიდან მოდის. თუკი ამას დადებითი კუთხით შევაფასებთ, როგორც გადასახადის ამკრების ჯიბიდან გადახდილ სიკეთეს და არა ბოროტებას, რომელიც გადასახადების გადამხდელებს ზიანს აყენებს და უსახსროდ ტოვებს. დიახ, ამ ვიწრო გადასახედიდან ეს ყველაფერი მართლაც მომგებიანია. ალჟირში კოლონისტისთვის აშენებული სახლი, იქ ახალი სამუშაო ადგილების არსებობა, საფრანგეთში შემცირებული მუშახელი და მარსელში გაჩაღებული საქონელგაცვლა. დიახ, ეს ყველაფერი ის არის, რაც ჩანს.

მაგრამ ამათ გარდა არის ის, რაც არ ჩანს. სახელმწიფოს მიერ დახარჯულ 50 მილიონს გადასახადის გადამხდელნი სხვანაირად დახარჯავდნენ. სანამ ვიტყვით, რომ ჟაკ ბონომი არაფერს გააკეთებდა იმ ფრანკით, რომელიც მოიპოვა და რომელიც შემდგომ გადასახადით დაიბეგრა. საჭიროა სახელმწიფო დანახარჯების შედეგად მიღებულ სიკეთეს გამოვაკლოთ ის ზიანი, რაც კერძო დანახარჯების თავიდან აცილებას მოჰყვა. ის, რომ მან ამ ფრანკისთვის ბევრი იშრომა, ნიშნავს, რომ მას საკუთარი სურვილისამებრ სურდა მისი გამოყენება. მაგალითად, შეეკეთებინა ბაღში ღობე,

გაეპატივებინა მინდორი, დაემატებინა სახლისთვის ერთი სართული, შეეძინა ახალი იარაღები, უკეთესად ეჭამა, ჩაეცვა, უკეთესი განათლება მიეცა შვილებისთვის, უკეთესი მზითევი გაემზადებინა ქალიშვილისთვის, გამხდარიყო ურთიერთდახმარების ასოციაციის (l'association des secours mutuels-ის) წევრი. ამ ყველაფერს ის ახლა ველარ გააკეთებს. სწორედ ეს არის ის, რაც არ ჩანს. ერთ მხარესაა სიამოვნება, რომელიც მას წაართვეს და მოქმედების საშუალებები, რომლებიც ახლა განადგურებულია, ხოლო მეორე მხარესაა მიწის მთხრელის, ხუროს, მჭედლის, თერძის, სოფლის მასწავლებლის შრომა, რომლის წახალისებაც შეეძლო და რაც ახლა შეუძლებელია. ეს ყველაფერი არის ის, რაც არ ჩანს.

ძალიან დიდია მოლოდინი ალჟირის მომავალი სიმდიდრისადმი. დაე, ასე იყოს. მაგრამ საშიშროება, რაც შესაძლოა საფრანგეთს მოელის, არ უნდა დარჩეს მხედველობის მიღმა. მარსელში ვაჭრობა ჩემთვის გასაგებია, მაგრამ თუ ამის მიღწევა გადასახადების საშუალებით სურთ, მაშინ მე ყოველთვის დავამტკიცებ, რომ ამ გზით თანასწორ ვაჭრობას სხვაგან ეთხრება ძირი. ამბობენ, რომ „ალჟირში ემიგრაცია ქვეყანაში დარჩენილი მოსახლეობისთვის შვებაა.“ ამაზე ჩემი პასუხი ასეთია: „როგორ შეიძლება ეს მართლა ასე იყოს, როცა ალჟირში ემიგრანტთა გამგზავრებასთან ერთად ხდება ორჯერ და სამჯერ მეტი კაპიტალის გატანაც. იმ კაპიტალისა, რომლის გამოყენება აქ, საფრანგეთშიც შეიძლებოდა?“

სამხედრო მინისტრმა ბოლო დროს გააკეთა განცხადება, რომ ალჟირში ერთი კაცის გამგზავრება სახელმწიფოს 8.000 ფრანკი დაუჯდა, განა ცხადი არაა, რომ ეს საცოდავი არსებები საფრანგეთში 4.000 ფრანკად ძალიან კარგად იცხოვრებდნენ. როგორ ხდება ფრანგი ხალხის ყოფის შემ-

სუბუქება, როცა მას ართმევენ ერთ კაცს და ორი კაცის საარსებო საშუალებას?

ჩემი მიზანია მკითხველს დავანახვო, რომ სახელმწიფო ხარჯების გაწევას მოგებასთან ერთად ბევრი უარყოფითი შედეგიც მოაქვს, რომლის გარჩევაც არც ისე მარტივია. რადგანაც ეს ჩემში ზის, მინდა, ყველამ ამ ორი მომენტის დანახვა და მომავალში გათვალისწინება შეძლოს.

როცა იგეგმება სახელმწიფო ხარჯის გაწევა, ის კარგად უნდა შეისწავლონ. გამოიყოს შრომის წახალისების პრეტენზიისგან, რომელიც მისგან მოდის, რადგანაც წახალისება სრული სიცრუეა. ამ მხრივ რა შედეგიც უნდა მოჰყვეს სახელმწიფო ხარჯის გაწევას, იგივე შედეგები ექნება კერძო ხარჯის გაწევასაც. ამის გამოა, რომ მშრომელთა ინტერესი საკითხს მიღმა რჩება.

ამ ნაშრომის მიზანი არ არის ალჟირში გაწეული სახელმწიფო ხარჯების ნიშანდობლივი დამსახურების კრიტიკა, მაგრამ არ შემიძლია თავი შევიკავო ზოგადი დაკვირვებისგან. საქმე ისაა, რომ გადასახადების მეშვეობით კოლექტიური ხარჯების გაწევის განზრახვა ყოველთვის უსარგებლოა. რატომ? პირველ რიგში იმიტომ, რომ სამართლიანობა გარკვეულწილად ილახება. მას შემდეგ, რაც ჯაკ ბონომმა მოიპოვა ის ფრანკი, რომელიც თავისი სიამოვნებისთვის სურდა, სამწუხაროა, ხაზინა რომ უნდა ჩაერიოს და წაართვას მას ეს ფრანკი და მისცეს სხვას. რა თქმა უნდა, ყოველივე ამისთვის ხაზინას ან მის მარეგულირებლებს კარგი მიზეზები აქვთ. ვაჩვენეთ, რომ, სამწუხაროდ, სახელმწიფო შემდეგნაირად განმარტავს მის საქციელს: „მე ამ ფრანკით ადამიანებს ვასაქმებ“. მაგრამ ჟაკ ბონომი, რომელიც ამ ყოველივეს ხედავს, რასაკვირველია, უპასუხებს: „ეს ყველაფერი კარგი, მაგრამ მაგ ფრანკით მეც ხომ შემეძლო ხალხის დასაქმება“.

ამ მსჯელობის მიღმა, სხვები თავიანთ თავს ნიღბის გარეშე წარმოადგენენ, რის გამოც დებატები ხაზინასა და ღარიბ ჟაკს შორის ბევრად უფრო მარტივდება, როცა მთავრობა ჟაკს ეუბნება, რომ მისგან აღებული კრონები მისივე უსაფრთხოების უზრუნველსაყოფად იხარჯება: პოლიციელთა გასამრჯელოზე; ქუჩების მოკირწყვლაზე, სადაც ყოველდღიურად დადის; სახელმწიფო მოხელის ხელფასზე, რომელიც უზრუნველყოფს მისი უფლებებისა და საკუთრების დაცვას; ჯარისკაცის შენახვაზე, რომელიც იცავს საზღვრებს. მაშინ ჟაკ ბონომი მზადაა უყოყმანოდ გადაიხადოს ამ ყველაფრისთვის. მაგრამ მთავრობა მას ეუბნება, რომ ამას აკეთებს იმისთვის, რათა მიწის კარგად დამუშავების შემთხვევაში მას ჯილდოს სახით დაუბრუნოს ამ ფულის ნაწილი ან მის შვილს მისცეს განათლება, რაც ჟაკს შეიძლება არც სურდეს, ან მინისტრმა თავისი სადილის სუფრას კიდევ ერთი კერძი შემატოს, ან ალჟირში სახლი ააშენოს, ხოლო ამ უკანასკნელის შემთხვევაში ყოველწლიურად კიდევ ერთი ფრანკი უნდა ამოიღოს, რომ იქ იმიგრანტები შეინახოს. ამას კიდევ 100 ფრანკი უნდა დაემატოს ჯარისკაცთა გასამრჯელოს სახით, რომლებიც იმიგრანტს იცავენ და კიდევ ერთი ფრანკი – ჯარისკაცების მეთაური გენერლის ანაზღაურებაზე და ა.შ. და ა.შ. საწყალ ჟაკს ალბათ სიმწრით აღმოხდება: „ამგვარი კანონი თაღლითობაა და მეტი არაფერი!“ რას აკეთებს სახელმწიფო ამ წინააღმდეგობის წინასწარგანჭვრეტის შემდეგ? ის ერთმანეთში ურევს საგნებს და წინ აყენებს იმ მიზეზს, რომელსაც არავითარი კავშირი არა აქვს ამ საკითხთან. ის ლაპარაკობს ამ ფრანკის ხარჯვის შედეგებზე, მიგვითითებს მინისტრის მზარეულსა და მომწოდებელზე; გვაჩვენებს ემიგრანტს, ჯარისკაცსა და გენერალს, რომლებიც ამ ფრანკით ცხოვრობენ. მოკლედ, ყველაფერ

იმას, რაც ჩანს და ჟაკს მხედველობაში რომ არ მიეღო ის, რაც არ ჩანს, იგი მოტყუებული დარჩებოდა. სწორედ ამიტომ ვცდილობ გავაკეთო ყველაფერი, რაც შემიძლია მისი გონების მისაპყრობად ამ პრობლემაზე და კვლავ და კვლავ იმავეს გავიმეორებ.

რადგან სახელმწიფო ხარჯები იწვევს სამუშაო ადგილების გადაადგილებას მისი ზრდის გარეშე, მათ წინააღმდეგ მეორე მნიშვნელოვანი ვარაუდი არსებობს. სამუშაო ადგილების გადაადგილება ამავდროულად მომუშავეთა გადაადგილება და ბუნების კანონში ჩარევაა, რომელიც არეგულირებს ქვეყნის მასშტაბით მოსახლეობის განაწილებას. თუ 50 მილიონი ფრანკი გადასახადის გადამხდელთა განკარგულებაში დარჩება, და რადგანაც ისინი ყველგან არიან, შრომის წახალისება საფრანგეთის 40 ათას კომუნაში მოხდება. გადასახადის გადამხდელები მოქმედებენ ბუნებრივი ერთობის პრინციპიდან გამომდინარე, რომლის მიხედვითაც ყველა თავის მშობლიურ მხარესთანაა დაკავშირებული. ისინი თანაბრად ნაწილდება მშრომელებსა და სხვადასხვა წარმოებას შორის. როცა სახელმწიფო მოსახლეობისგან აღებულ 50 მილიონ ფრანკს რომელიმე განსაზღვრულ ტერიტორიაზე ხარჯავს, ეს ამ ტერიტორიისკენ მშრომელთა ასევე განსაზღვრულ რაოდენობას იზიდავს. ასეთ შემთხვევებშიც, ადამიანები მშობლიურ ადგილებს ტოვებენ, ხალხი გადაადგილდება და კლასობრივ კუთვნილებას კარგავს. თავს უფლებას მივცემ და ვიტყვი, რომ ეს ყველაფერი სახიფათო ხდება, როდესაც მათ სასიცოცხლო სახსრები ეწურებათ. ამას კი შემდეგი შედეგები მოჰყვება (რაც ჩემს ნათქვამს ადასტურებს): ეს გაცხოველებული აქტივობა ერთ ვიწრო სივრცეშია მოქცეული, იგი ყველას ყურადღებას იპყრობს და სწორედ ეს არის ის, რაც ჩანს. ხალხი მოხიბლულია, გაოცებულია

გეგმის მშვენიერებით და სიმარტივით და მის გაგრძელე-ბას და განვრცობას მოელის. ის, რასაც ისინი ვერ ხედავენ, არის ის, რომ მთელ დანარჩენ საფრანგეთში მშრომელთა იგივე რაოდენობა უმუშევარი დარჩა.

## დანაზოგი და ფუფუნება

მხოლოდ სახელმწიფო ხარჯების შემთხვევაში არ ხდება, რომ ის, რაც ჩანს, ფარავს იმას, რაც არ ჩანს. პოლიტეკო-ნომიკის ნახევრის გვერდზე გადადებით ამ ფენომენს მცდარ დასკვნამდე მივყავართ. ის აიძულებს ხალხს ერთმანეთს დაუპირისპიროს ზნეობრივი და მატერიალური ინტერესე-ბი. რა შეიძლება იყოს უფრო თავგზაამბნევი და დასანანი?

არ არსებობს ოჯახის თავი, რომელსაც თავის მოვალეო-ბად არ მიაჩნია შვილებისთვის წესწყობილების მზრუნვე-ლობის, ეკონომიკისა და ფულის ხარჯვაში ზომიერების სწავლება.

არ არსებობს რელიგია, რომელიც არ ილაშქრებს ზე-იმებისა და ფუფუნების წინააღმდეგ. ეს ასეც უნდა იყოს, მაგრამ, მეორე მხრივ, რამდენად პოპულარულია შემდეგი შენიშვნები?

„დაგროვება ადამიანს სისხლს უშრობს".

„ძლიერთა ფუფუნება უძლურთ შვებას ანიჭებს".

„მფლანგველები ზიანს აყენებენ თავიანთ თავს, მაგრამ ამდიდრებენ ქვეყანას".

„სწორედ მდიდრების დოვლათი უზრუნველყოფს საკ-ვებს ღარიბებისთვის".

აქ, რა თქმა უნდა, დიდი წინააღმდეგობაა ზნეობასა და სოციალურ აზრს შორის. რამდენი ცნობილი ადამია-ნის სული განისვენებს მშვიდად ამგვარი წინააღმდეგობის აღნიშვნის შემდეგ. ამის გაგება არასდროს შემეძლო. მგო-

ნი არაფერია იმაზე სამწუხარო და დამთრგუნველი, ვიდრე იმის აღმოჩენა, რომ კაცობრიობას ორი ურთიერთსაწინააღმდეგო ტენდენცია ახასიათებს. სათქმელადაც კი არ ღირს, რომ ორივე უკიდურესობას ის კრახისა და განადგურებისკენ მიჰყავს. ზედმეტ მომჭირნეობას სიღარიბემდე, ხოლო მფლანგველობას კი ზნეობრივ დაცემამდე მივყავართ.

საბედნიეროდ, ეს გავრცელებული უკიდურესობანი დანაზოგსა და ფუფუნებას მცდარი კუთხით წარმოაჩენს, ითვალისწინებენ რა მხოლოდ მყისიერ შედეგებს, რომლებიც ჩანს და უგულებელყოფენ სამომავლო შედეგებს, რომლებიც არ ჩანს. მოდით, ვნახოთ, შეგვიძლია თუ არა ამ მცდარი შეხედულების გამოსწორება.

მონდორს და მის ძმას, არისტოსს მშობლების მემკვიდრეობის გაყოფის შედეგად თითოეულს 50.000 ფრანკი ერგო. მონდორი მოდურ ქველმოქმედებასაა აყოლილი. თამამად შეიძლება მას მფლანგველი ვუწოდოთ. იგი ავეჯს სახლში წელიწადში რამდენჯერმე ანახლებს, თავის აღჭურვილობას ყოველთვე ცვლის. ბევრს ლაპარაკობენ მის გონებამახვილურ გამოგონებებზე, რომელთაც ცოტა ხანში დაასრულებს. ერთი სიტყვით, ბალზაკისა და დიუმას თაყვანისმცემლებში შურს აღძრავს.

ირგვლივ ყველა მის შესახებ ლაპარაკობს: „მოგვიყევით რამე მონდორზე! გაუმარჯოს მონდორს! ის მუშათა კეთილისმყოფელია, ხალხის მფარველი. მართალია, რომ ის თავაშვებული ცხოვრებით ტკბება, მისი ეტლი გამვლელებს ტალახით თხვრის, რომ მისი და კაცობრიობის ღირსება საფრთხის ქვეშაა, მაგრამ ამით რა? მაგრამ თუ ის არ ზრუნავს თავისი თავისთვის, ის ზრუნავს თავის სიმდიდრეზე. ის ფულის მიმოქცევას იწვევს, მასთან მისული ვაჭრები უკან ყოველთვის კმაყოფილნი ბრუნდებიან; განა

ოქროს მონეტა იმისთვის არ არის მრგვალი, რომ იტრიალოს?

არისტოსმა ცხოვრების განსხვავებული გეგმა შეიმუშავა. შეიძლება მას არ ვუწოდოთ ეგოისტი, მაგრამ ინდივიდუალისტი კი ნამდვილად არის. თავისი დანახარჯები კარგად აქვს გააზრებული, მისი მოხმარება მოკრძალებული და გამიზნულია, ზრუნავს შვილების განათლებაზე და, ერთი სიტყვით, დანაზოგს აკეთებს.

მოდით, მოვუსმინოთ თუ რას ამბობენ მასზე: „რა ხეირია მასავით მდიდარი და წუწურაქი კაცისგან? მისი ცხოვრების უბრალო სტილში არის რაღაც შთამბეჭდავი. ისიც ადამიანია, ქველმოქმედი და კეთილშობილი, მაგრამ ის ანგარიშობს, არ ფლანგავს შემოსავლებს. მისი სახლი, მართალია, არ ბრწყინავს, მაგრამ არც უსუფთაოა. რა ხეირი მოაქვს მას შპალერის გამკვრელისთვის, ეტლის თვლების დამამზადებლისთვის, ცხენებით მოვაჭრისა და კონდიტერისთვის?“

ეს შეხედულებანი, რომლებიც ზნეობისთვის დამღუპველია, ეფუძნება იმას, რასაც თვალი აღიქვამს. ჩვენს შემთხვევაში, ეს მფლანგველის ხარჯებია. იმაზე კი, რასაც თვალი ვერ აღიქვამს, მომჭირნის ხარჯები არანაკლებ მნიშვნელოვანია, თუ მეტად არა. სოციალური წესრიგი ღვთის მიერ ისე შთამბეჭდავადაა ორგანიზებული, რომ, პოლიტიკური ეკონომიკა და ზნეობა კი არ უპირისპირდება, არამედ სრულ თანხმობაშია ერთმანეთთან. ხოლო არისტოსის გონიერება არათუ დიდებული, არამედ მონდორის უგუნურებასთან შედარებით ბევრად უფრო მომგებიანია. მაგრამ მომგებიანობაში მარტო არისტოსის ან მთელი საზოგადოების მომგებიანობას კი არ ვგულისხმობ, არამედ დღევანდელი მუშებისა და მრეწველების ხეირს.

ამის დასამტკიცებლად საჭიროა ჩვენი გონება მივაპყ-

როთ შედეგებს, რომელიც ადამიანის თვალისთვის შეუმჩნეველი რჩება.

რა თქმა უნდა, მონდორის მფლანგველობას ნებისმიერ შემთხვევაში ხილული შედეგები მოჰყვება. ყველა ხედავს მის ცხენებს, ფაეტონს, ეტლს, ძვირფას ნახატებს კედლებზე, ხალიჩებს, სახლის ბრწყინვალებას. ყველამ იცის, რომ მისი ცხენები დოღში მონაწილეობენ. სადილები, რომელთაც პარიზის სახლში მართავს, ათასობით ადამიანს იზიდავს. ისინი ამბობენ: „ეს ხელგაშლილი ადამიანი შორსაა შემოსავლების დაზოგვისგან, ის ალბათ მთელ თავის ქონებას ანიავებს“. ეს არის ის, რაც ჩანს.

მუშათა ინტერესებიდან გამომდინარე, არ არის მარტივი იმის დანახვა, თუ რა მოსდის არისტოსის შემოსავლებს. თუ კარგად დავაკვირდებით, დავინახავთ, რომ მისი მთელი შემოსავალი, უკანასკნელი სენტიმიც კი მუშათა ინტერესებს ემსახურება, ისევე, როგორც მონდორის სიმდიდრე. მაგრამ მათ შორის არსებობს განსხვავება: მონდორის უგუნური მფლანგველობა მისი შემოსავლის შემცირებასა და გაქრობას იწვევს, მაშინ, როცა არისტოსის გამიზნულ ხარჯებს წლიდან წლამდე მოგება მოაქვს. ხოლო თუ ეს ასეა, მაშინ საზოგადოების ინტერესები ზნეობასთან თანხმობაშია.

არისტოსი თავის თავსა და მეურნეობაზე წელიწადში 20.000 ფრანკს ხარჯავს. თუ ეს თანხა არ არის საკმარისი მის მოთხოვნილებათა დასაკმაყოფილებლად, მაშინ ის არ იმსახურებს ჭკვიანი კაცის სახელს. ის განიცდის ღარიბ-ღატაკთა ყოფას და თავს მოვალედ მიიჩნევს, 10.000 ფრანკის ოდენობის დახმარება გაუწიოს მათ, რაც მისგან ქველმოქმედებაა. ვაჭრებს, მრეწველებსა და აგრონომებს შორის მას ბევრი მეგობარი ჰყავს, რომელთაც მუდმივად რაღაც სირთულეები აქვთ. იგი ყოველთვის ეცნობა მათ

მდგომარეობას, შემდეგ კი კეთილგონიერ და ეფექტიან დახმარებას უწევს, ხოლო ამის განსახორციელებლად კიდევ 10.000 ფრანკი აქვს გამოყოფილი. მას არ ავიწყდება არც ქალიშვილები, რომელთაც მზითევი სჭირდებათ და არც ვაჟიშვილები, რომელთა მომავლის უზრუნველყოფა მისი მოვალეობაა და ამისთვის ცალკე, დამატებით 10.000 ფრანკს ზოგავს.

მის ხარჯებს შემდეგი სახე აქვს:

პირადი ხარჯები . . . . . . . . . . 20.000 ფრანკი
ქველმოქმედება . . . . . . . . . . 10.000 ფრანკი
კლუბი . . . . . . . . . . . . . . . . . . . 10.000 ფრანკი
დანაზოგები . . . . . . . . . . . . . .10.000 ფრანკი

მოდით, უფრო დეტალურად განვიხილოთ თითოეული და დავინახავთ, რომ ეროვნულ წარმოებას ერთი სენტიმიც კი არ აკლდება.

*პირადი ხარჯები.* აქ შედეგები იგივეა, რაც მონდორის მიერ დახარჯული თანხისას. ეს თავისთავად ცხადია და ამაზე მეტს არ შევჩერდებით.

*ქველმოქმედება.* 10.000 ფრანკი, რომელიც ამ საქმეს ხმარდება, ვაჭრობისთვის ასევე მომგებიანია. რეალურად ეს თანხა ყასბის, მეპურის, თერძისა და ხუროს შემოსავალში შედის; აქ მთავარი ისაა, რომ პურს, ხორცსა თუ ტანსაცმელს არა არისტოსი, არამედ ისინი მოიხმარენ, ვის დასახმარებლადაც ეს თანხა იყო მიმართული. ერთი მომხმარებლის მეორეთი შენაცვლება ვაჭრობაზე, როგორც ასეთი, არ მოქმედებს. არისტოსი დახარჯავს ფრანკს თუ ლატაკი მის ნაცვლად, ერთი და იგივეა.

*კლუბი.* მეგობარს, რომელსაც არისტოსი 10.000 ფრანკს ასესხებს, ეს ფული მიწაში ჩასადებად არ სჭირდება. ეს უკვე შეეწინააღმდეგებოდა ჰიპოთეზას. ის ადამიანი ამ ფულს საქონლის შესაძენად ან ვალების გასასტუმრე-

ბლად მოიხმარს. პირველ შემთხვევაში საქმე ვაჭრობას-თან გვაქვს. იტყვის კი ვინმე, რომ მონდორის მიერ 10.000 ფრანკად შეძენილი ჯიშიანი ცხენი ვაჭრობისთვის უფრო მეტად ფასობს, ვიდრე არისტოსის ან მისი მეგობრის მიერ 10.000 ფრანკად საქონლის შეძენა? რაც შეეხება მეორე შემთხვევას, ანუ ვალის გასტუმრებას, უკვე ჩნდება მესამე პირი – კრედიტორი, რომელიც ამ ფულს ვაჭრობაში, საოჯახო მეურნეობაში ან ფერმაში დააბანდებს. ის არისტოსსა და მუშებს შორის შუამავლად გველინება. ამ შემთხვევაში მხოლოდ სახელები იცვლება, ხოლო ხარჯი და ვაჭრობის წახალისება იგივეა.

*დანაზოგები.* ამ ყველაფრის შემდეგ დარჩა 10.000 ფრანკის დანაზოგი. აქ კი ჩანს, რომ ხელოვნების, ვაჭრობის, შრომისა და მუშათა წახალისების თვალსაზრისით, მონდორი თითქოსდა არისტოსზე ბევრად მაღლა დგას. თუმცა, ზნეობრიობის თვალსაზრისით, არისტოსი მონდორს აღემატება.

ბუნების დიდ კანონებს შორის ასეთი ცხადი წინააღმდეგობის ყურება შეშფოთებისა და დარდის გარეშე არასდროს შემეძლო. კაცობრიობა იძულებული რომ ყოფილიყო, მხოლოდ ორ პარტიას შორის გაეკეთებინა არჩევანი, სადაც ერთი მის ინტერესებს აყენებს ზიანს, ხოლო მეორე – სინდისს, მაშინ მომავლის იმედი აღარ გვექნებოდა. საბედნიეროდ, ასე არ ხდება, ხოლო არისტოსის ეკონომიკური უპირატესობის დანახვა საკმარისია შემაჯამებელი აქსიომის გასაგებად, რომელიც სრული ჭეშმარიტებაა, მიუხედავად იმისა, რომ პარადოქსულად ჟღერს: „დაზოგო, ნიშნავს დახარჯო“.

რა მიზანს ემსახურება არისტოსის საქციელი, დაზოგოს 10.000 ფრანკი? განა ბაღში დასამარხავად სჭირდება? არა, რა თქმა უნდა. მას თავისი კაპიტალისა და შემოსავლის გაზრდა აქვს მიზანდასახული. შესაბამისად, ეს თანხა

მიწის იჯარაზე, სახლის აშენებაზე და სხვ. იხარჯება ან კიდევ ვაჭრის ან ბანკირის ხელში ხვდება. თვალს თუ მივადევნებთ ამ ფულის მიმოქცევის პროცესს, დავრწმუნდებით, რომ ვაჭრებისა და მსესხებლების ხელში ეს ფული ზუსტად ისევე ახალისებს შრომას, როგორც არისტოსს, ძმის მსგავსად, ავეჯის, ძვირფასეულობისა და ცხენების შესაძენად რომ დაეხარჯა იგი.

როცა არისტოსი 10.000 ფრანკად ყიდულობს ან იჯარით იღებს მიწას, მისი ეს ქმედება დაფუძნებულია მოსაზრებაზე, რომ მას ამ ფულის დახარჯვა არ სურს. სწორედ აქედან იღებს სათავეს მისდამი არსებული პრეტენზიები.

მაგრამ ადამიანის ქმედება, რომელიც ყიდის ან იჯარით გასცემს მიწას, დაფუძნებულია მოსაზრებაზე, რომ ის ამ ფულს სხვა რამეში გამოიყენებს და, ბუნებრივია, დახარჯავს. ასე რომ, ფული ნებისმიერ შემთხვევაში იხარჯება, არისტოსის თუ სხვა პირის მიერ.

მუშათა კლასის ინტერესებიდან და შრომის წახალისებიდან გამომდინარე, არისტოსსა და მონდორს შორის არსებობს ერთი განსხვავება. მონდორი ფულს თავის თავზე ხარჯავს და, შესაბამისად, შედეგებიც ადვილად აღსაქმელია, მაგრამ არისტოსი ფულს შუამავლების მეშვეობით ხარჯავს და შედეგი აქ რთული აღსაქმელია; მაგრამ, სინამდვილეში, ის, ვინც იცის თუ როგორ დაუკავშიროს შედეგი გამომწვევ მიზეზს, ადვილად შეიცნობს, რომ, რაც არ ჩანს, ისეთივე რეალურია, როგორც ის, რაც ჩანს. ეს დამტკიცებულია იმ ფაქტით, რომ ფული მუდმივად მიმოიქცევა. მას არ ინახავენ მძიმე ზანდუკებში, საიდანაც თვითონვე ფლანგავენ. შესაბამისად, სიცრუეა იმის მტკიცება, რომ დანაზოგი ვაჭრობას ზიანს აყენებს და, როგორც ზემოთ აღვწერეთ, ის ფუფუნებასავით სასარგებლოა.

ვნახოთ რამდენად მნიშვნელოვანია, რომ მხოლოდ მყი-

სიერი შედეგებით დაკმაყოფილების ნაცვლად, საბოლოო შედეგებიც განვჭვრიტოთ.

რა ბედი ელის 10 წლის შემდეგ მონდორს, მის სიმდიდრეს, პოპულარობას? იგი გაკოტრდება. თუ ადრე წელიწადში 60.000 ფრანკს ხარჯავდა, ახლა უკვე ამაში შეზღუდულია. ნებისმიერ შემთხვევაში ის უკვე აღარ არის სასურველი მაღაზიის მეპატრონეთათვის, აღარ არის ხელოსნებისა და ვაჭრების მფარველი. აღარც მას თავად და არც მის შთამომავლებს, რომლებიც გაწირა, მუშებისთვის აღარავითარი სარგებელი არ მოაქვთ. იმავე 10 წლის შემდეგ არისტოსი არათუ ძველებურად მიიღებს შემოსავლებს, არამედ წლიდან წლამდე გაზრდის მათ. მისი საშუალებით იზრდება ეროვნული კაპიტალი – ფონდი, საიდანაც გაიცემა ხელფასები და რომლის სიდიდეზეცაა დამოკიდებული მუშახელზე მოთხოვნა. ის მონაწილეობს მუშათა კლასისთვის ანაზღაურების ზრდაში, ხოლო მისი სიკვდილის შემდეგ, რჩება შთამომავლობა, რომელსაც ასწავლა, მასზე უკეთესნი ყოფილიყვნენ.

ზნეობრივი თვალსაზრისით, ფუფუნებასთან შედარებით დაზოგვის უპირატესობა უდავოა. დამამშვიდებელია იმაზე ფიქრი, რომ პოლიტეკონომიკაში ეს ასეც არის, და რომ ყველამ, ვინც არ იზღუდება ამა თუ იმ მოვლენის პირველადი, ხილული შედეგებით, იცის, როგორ გაანაწილოს ინვესტიციები ბოლო შედეგამდე.

## ვისაც მუშაობის უფლება აქვს, მოგების უფლებაც აქვს

„ძმებო, თქვენ საერთო ძალებით უნდა მიშოვოთ სამუშაო თქვენივე ანაზღაურებით“. ეს არის მუშაობის უფლება, ე.ი. პირველ საფეხურზე მდგარი მარტივი სოციალიზმი.

„ძმებო, თქვენ საერთო ძალებით უნდა მიშოვოთ სა-

მუშაო ანაზღაურებით, რომელსაც მე ვითხოვ". ეს არის მოგების მიღების უფლება, ე.ი. მეორე საფეხურზე მდგარი დახვეწილი სოციალიზმი.

ორივე ამ უფლების არსებობას განაპირობებს ის ფაქტი, რომ მათი შედეგები ჩანს, ხოლო მათი განადგურების საფუძველი იქნება ის შედეგები, რომლებიც არ ჩანს.

ის, რაც ჩანს, არის შრომა და მოგება, რომლის საფუძველსაც სოციალური წილი წარმოადგენს, ხოლო ის, რაც არ ჩანს, არის შრომა და მოგება, რომელიც წილის შესაბამისად გაიზრდებოდა, თუ გადასახადის გადამხდელთა ხელში იქნებოდა.

1848 წელს შრომაზე უფლება რაღაც მომენტში ორი სახით წარმოგვიდგა. ეს საკმარისი აღმოჩნდა საზოგადოებრივი აზრის გასანადგურებლად.

ერთს ერქვა ეროვნული სახელოსნოები, ხოლო მეორეს – ორმოცდახუთი სენტიმი. ყოველდღიურად მილიონობით ფრანკი რივოლის ქუჩიდან სახელოსნოებში მიდიოდა. ეს მედლის ხილული მხარეა.

ესეც საწინააღმდეგო მხარე – თუ ამ საქმეზე მილიონები დაიხარჯა, ეს თანხა თავიდან ვიღაცას უნდა გაეღო, ამიტომაც შრომის უფლების ორგანიზატორები მიმართავენ გადამხდელებს, რის შედეგადაც ფერმერის პოზიცია ასეთი იქნება: „ორმოცდახუთი სენტიმის გადახდით მე იძულებული ვარ, უარი ვთქვა ტანსაცმელზე, მინდვრის მოხვნასა და სახლის აშენებაზე".

ფერმერის მუშის პოზიცია კი შემდეგია: „რადგანაც ჩვენი დამქირავებელი იძულებულია უარი თქვას ტანსაცმელზე, ვეღარ ამუშავებს მინდორს და ვერ ახერხებს სახლის შეკეთებას, შესაბამისად, თერძს, მიწის მთხრელს, ხუროსა და კალატოზს ნაკლები სამუშაო ექნება".

ცხადია, ერთი გასროლით ორ კურდღელს ვერ დაი-

ჭერ. მთავრობის მიერ შეთავაზებული სამუშაო ადგილები გადამხდელთა ხარჯზე შეიქმნა. ეს შრომის უფლების დასამარება იყო, რომელიც თავისთავად ქიმერა და უსამართლობაა. ხოლო, რაც შეეხება თვალსაზრისს მოგების უფლების შესახებ, რომელიც მხოლოდ შრომის უფლების გაზვიადებაა, იგი ჯერ კიდევ არსებობს და ბატონობს.

არ არის კი სამარცხვინო პროტექციონისტის როლი, რომელსაც ის საზოგადოებაში თამაშობს?

ის ამბობს: „შენ უნდა მომცე სამუშაო და, მეტიც, შემოსავლიანი სამუშაო. მე შეცდომით ავირჩიე ვაჭრობა, რომელიც 10 პროცენტს მაკარგვინებს. თუ შენ 20 ფრანკით დაბეგრავ ჩემს თანამემამულეებს და ამ ფულს მე მომცემ, მაშინ წაგების ნაცვლად მოგებას მივიღებ და შენ ვალდებული ხარ, ეს გააკეთო, რადგანაც მოგების მიღება ჩემი უფლებაა“. ამის შემდეგ კი ნებისმიერი საზოგადოება, რომელიც ამ სოფისტს მოუსმენს და მის დასაკმაყოფილებლად თავს დაიბეგრავს, იმის გაუცნობიერებლად, რომ დანაკარგი, რომელიც ვაჭრობის თანამდევია, სულაც არაა დანაკარგი, რადგანაც სხვები იძულებულნი არიან მოახდინონ მისი კომპენსაცია, ჩემი აზრით, მასზე დაწესებულ შეზღუდვებს იმსახურებს კიდეც.

* * *

ამ მაგალითებით გავიგეთ, რომ პოლიტეკონომიკის არცოდნა მოვლენის პირველადი ეფექტებით დაბრმავების შედეგია, მაგრამ მის შესაცნობად ყველა უნდა ჩავწვდეთ როგორც მყისიერ, ისე სამომავლო შედეგებს.

მე შემიძლია აქ სხვა მაგალითებიც მოვიყვანო, მაგრამ თავს შევიკავებ გამეორებისგან და დასკვნის სახით ისტორიაზე შატობრიანის შეხედულებას წარმოგიდგენთ: „ისტორიაში არსებობს ორგვარი შედეგი: ერთი, რომელიც

მაშინვე იჩენს თავს და მეორე, რომელიც დროთა განმავ-ლობაში გამოაშკარავდება. ეს ორი შედეგი ხშირად ეწინააღ-მდეგება ერთმანეთს. პირველი მათგანი ჩვენს წინდაუხედ-აობას უკავშირდება, ხოლო მეორე – შორსმჭვრეტელობას. ღვთის ნება ადამიანის ქმედებაში იკვეთება. ადამიანებს ღმერთი უმაგრებს ზურგს. რაც უნდა უარყოთ უზენაესის განგება, მისი ქმედებანი, იკამათოთ მისი სიტყვების მნიშ-ვნელობაზე, შემთხვევითობა ან განზრახულობა უწოდოთ იმას, რასაც ჩვეულებრივი ადამიანი ღვთის ნებად მოიხსე-ნიებს, მაგრამ დააკვირდით მოვლენებს. და თქვენ დაინახ-ავთ, რომ ეს შედეგები ყოველთვის განსხვავდება იმისგან, რასაც ელოდით, თუკი ყოველივე თავიდანვე არ იყო და-ფუძნებული ზნეობრიობასა და სამართლიანობაზე“.

# სახელმწიფო[1]

ნეტავ, ვინმე სიტყვა „სახელმწიფოს“ კარგი, უბრალო და ჭკვიანური განმარტებისთვის რაიმე ჯილდოს დააწესებდეს.

რა უზარმაზარ სამსახურს გაუწევდა იგი საზოგადოებას!

სახელმწიფო! რა არის ეს? სად არის იგი? რას აკეთებს? რას უნდა აკეთებდეს? რაც ვიცით მის შესახებ, არის ის, რომ იგი იდუმალებით მოცული პერსონაჟია და დანამდვილებით შეიძლება ითქვას, ყველაზე მეტს შრომობს, ყველაზე მეტად იტანჯება, ყველაზე მეტადაა ჩაფლული საქმეში, რომლისგანაც ყველაზე მეტ რჩევას იღებენ, რომელსაც ყველაზე მეტ ბრალდებას უყენებენ და ყველაზე ხშირად მიმართავენ დახმარებისთვის მთელ მსოფლიოში.

ბედნიერება არა მაქვს, გიცნობდეთ თქვენ, ჩემო მკითხველო, მაგრამ მზად ვარ, დავდო ფსონი ათი ერთთან იმაზე, რომ უკვე ექვსი თვეა, დაკავებული ხართ უტოპიის შედგენით და მათ განხორციელებას ავალებთ სახელმწიფოს.

ხოლო თქვენ, ჩემო ქალბატონო, ეჭვიც არ მეპარება, გულწრფელად გსურთ, რომ განდევნოთ ტანჯული კაცობრიობის ყველა ბოროტება და მიგაჩნიათ, რომ ეს ძალზე მარტივად მოხერხდება, თუ სახელმწიფო მოჰკიდებს ხელს ამ საქმეს.

[1] გამოქვეყნდა 1848 წელს.

თუმცა, რა სამწუხაროა, ამ უილბლო პერსონაჟმა ისევე, როგორც ფიგარომ, არ იცის, ვის მოუსმინოს, თავი საითკენ მიატრიალოს, რადგან ათასობით გაღებული პირი ერთდროულად გაჰყვირის პრესის ფურცლებიდან და ტრიბუნიდან:

„ყურადღება მიაქციეთ სამუშაო ადგილებსა და მშრომელებს“;

„მოთოკეთ კაპიტალის ტირანია და თავხედობა“;

„ჩაატარეთ კვლევები ნაკელსა და კვერცხზე“;

„დაფარეთ ქვეყანა სარკინიგზო მაგისტრალებით“;

„მორწყეთ დაბლობები“;

„გაამწვანეთ გორაკები“;

„შექმენით სანიმუშო ფერმები“;

„დააპურეთ ბავშვები“;

„დააკვალიანეთ ახალგაზრდობა“;

„მოემსახურეთ ასაკოვან ადამიანებს“;

„გაუშვით ქალაქის მკვიდრნი სოფლებში“;

„თანაბრად გადაანაწილეთ მოგება ნებისმიერი დარგიდან“;

„სარგებლის გარეშე მიეცით სესხი ყველა მსურველს“;

„ყველგან გაათავისუფლეთ დაჩაგრული ხალხი“;

„სრულყოფილად შეკაზმეთ ცხენი“;

„მხარი დაუჭირეთ ხელოვნებას, უზრუნველყავით საზოგადოება მუსიკოსებით, მხატვრებითა და არქიტექტორებით“;

„შეზღუდეთ ვაჭრობა და ამავე დროს, შექმენით სავაჭრო ნავსაყუდელი“;

„იპოვეთ სიმართლე და სიმართლის თითოეული მარცვალი ჩაიყარეთ საკუთარ თავში“;

„მთავრობის მისიაა ადამიანთა სულების განწმენდა, განათლება, განვითარება, გაფართოება, გამაგრება და გაღმერთება“.

„გამოიჩინეთ მოთმინება, ბატონებო! – ითხოვს ვედრებით სახელმწიფო, – რაც შემიძლია ყველაფერს გავაკეთებ, რათა დავაკმაყოფილო თქვენი მოთხოვნილებანი, მაგრამ საამისოდ მჭირდება რესურსები. ამჟამად ვმუშაობ თვისებრივად ახალი 5-6 გადასახადის შემოღებაზე, რომლებიც საერთოდ არ შეგაწუხებთ. მეტიც, დაინახავთ, როგორი სიხარულით გადაიხდით მათ“.

მაგრამ ამას მოჰყვება შემზარავი შეძახილები: „არამც და არამც! სხვა არაფერი გაქვს სათქმელი?! რა დამსახურება ეგ არის, რომ ამ რესურსებით რაღაცის გაკეთებას აპირებ! რატომ გქვია მაშინ სახელმწიფო?! არა, დაივიწყეთ ახალი გადასახადები, ჩვენ ხომ ისედაც ძველი გადასახადების გაუქმებას ვითხოვთ. მოხსენით გადასახადები მარილზე, სასმელზე, ლიტერატურაზე, პატენტებზე, საბაჟოზე“.

მინდა შევნიშნო, რომ ამ აურზაურში, ქვეყანა, რომელმაც რამდენჯერმე შეცვალა ხელისუფლება იმისათვის, რომ მან ვერ შეძლო მისი ყველა მოთხოვნილების დაკმაყოფილება, ურთიერთწინააღმდეგობით აღსავსეა. ღმერთო, რას ვიტანჯები, ჯობდა, სააშკარაოზე არ გამომეტანა ჩემი ეს დაკვირვება.

და აი, სამუდამოდ კომპრომეტირებული ვარ. ახლა უკვე ყველა მიიჩნევს, რომ მე არა მაქვს გული და სული, ვარ ხისტი ფილოსოფოსი, ინდივიდუალისტი, ბურჟუა – ერთი სიტყვით, ამერიკის ან ინგლისის სკოლის ეკონომისტი.

მომიტევეთ, დიადო მწერლებო, რომლებიც არაფერზე იხევთ უკან, ურთიერთწინააღმდეგობრივ საკითხებზეც კი. ეჭვგარეშეა, ვცდები და სიამოვნებით გნებდებით. იყავით დარწმუნებული, რომ არაფერი არ გამახარებს იმაზე მეტად, თუ თქვენ ნამდვილად აღმოაჩენთ ქველმოქმედებითა და სიკეთის ქმნით დაუღლელ ქმნილებას, სახელწოდებით

სახელმწიფო, რომელსაც სრულ მზადყოფნაში ექნება პური ყველა დაღებული პირის მიმართულებით, სამუშაო ყველა ხელისთვის, კაპიტალი ყველა საწარმოსთვის, კრედიტი ყველა პროექტის გასაუმჯობესებლად, სამკურნალო ზეთი ყველა ჭრილობისთვის, სამკურნალო ბალზამი ყველანაირი ტანჯვის შესაჩერებლად, რჩევები სიტუაციათა გართულების შემთხვევაში, გადაწყვეტილებები ყველა საეჭვო მდგომარეობიდან გამოსასვლელად, ჭეშმარიტება ყველა ინტელექტისთვის, გართობა მოწყენილობის გასაქრობად, რძე ბავშვებისთვის, ღვინო მოხუცებისთვის; რომელიც წინასწარ განჭვრეტდა ყველა ჩვენს საჭიროებას, შეგვახსენებდა ყველა სურვილს, დააკმაყოფილებდა ჩვენს ცნობისმოყვარეობას, გამოასწორებდა ყველა ჩვენს შეცდომას და გაგვათავისუფლებდა იმ საჭიროებებისგან, რომელიც უკავშირდება წინდახედულებას, სიფრთხილეს, წინასწარ განჭვრეტას, გამოცდილების დაგროვებას, წესრიგის უზრუნველყოფას, ეკონომიას, თავის შეკავებასა და ყოველგვარ შრომას.

და რატომ არ უნდა მსურდეს მე ეს? რაც უფრო მეტს ვფიქრობ ამაზე, მით უფრო მეტად ვრწმუნდები, თუ რამდენად კარგი იქნებოდა გვესარგებლა სიმდიდრისა და სინათლის მუდმივი წყაროებით, უნივერსალური მკურნალობით, ამ შეუზღუდავი სალაროთი, ამ უცოდველი მრჩევლით, რომელსაც თქვენ სახელმწიფოს უწოდებთ.

ამიტომაც გთხოვთ, დამანახვოთ და განმიმარტოთ იგი. ამიტომაც გთავაზობთ, დააწესოთ ჯილდო იმ ადამიანზე, რომელიც პირველი ახსნის ამ სასწაულს (ფენიქსს). დამეთანხმეთ, ბოლოს და ბოლოს, რომ ეს ფასეული აღმოჩენა ჯერ არ გაკეთებულა, რადგან აქამდე, ყველაფერს, რაც სახელმწიფოს სახელს ატარებდა, საზოგადოება უარყოფს იმიტომ, რომ იგი პროგრამის შესაბამისად ვერ ახერხებს,

ურთიერთსაწინააღმდეგო მოთხოვნათა შესრულებას.

ღირს საუბარი? ვშიშობ, რომ ამ მიმართულებით არ აღმოვჩნდეთ იმ უჩვეულო ილუზიის ტყვეობაში, რომელიც სხვადასხვა დროს იპყრობდა ადამიანის გონებას.

ადამიანს ახასიათებს ზიზღი მუშაობისა და ტანჯვისადმი და ამასთან ერთად, იგი განგებამ გაწირა სატანჯველად, თუ თავის თავზე არ აიღო შრომის მთელი სიმძიმე. ასე რომ, მან უნდა გააკეთოს არჩევანი ამ ორ ბოროტებას შორის. როგორ უნდა მოვიქცეთ, რომ ერთსაც და მეორესაც გავექცეთ? აქამდე, გამოსავალს მხოლოდ ერთადერთ გზაში პოულობდა – ახლობლის შრომის შედეგით სარგებლობაში – და ვერც ვერასოდეს მოძებნის იგი სხვა გზას. ისე უნდა მოვიქცეთ, რომ შრომა და გართობა არ განაწილდეს ყველაზე ბუნებრივი პროპორციით. ანუ, შრომის მთელი სიმძიმე უნდა მოდიოდეს მხოლოდ რამდენიმე ადამიანზე, ხოლო ყველანაირი გართობა უნდა გადანაწილდეს დანარჩენ საზოგადოებაზე. აქედან მოდის მონობა და დატაცება, როგორი სახითაც უნდა გამოვლინდეს იგი. იქნება ეს ომები, ფარისევლობა, ძალადობა, შევიწროება, მოტყუება, რამის ბოროტად გამოყენება თუ სხვ. სავსებით მესმის ასეთი ადამიანისა. ბუნებრივია, უნდა გვძულდეს და ვებრძოლოთ მჩაგვრელებს, თუმცა, ვერც გავამტყუნებთ მათ იმაში, რომ თანამიმდევრულები არ არიან, ანუ ლოგიკურად არ აზროვნებენ.

ერთი მხრივ, მონობამ, მადლობა ღმერთს, უკვე მოჭამა თავისი დრო. მეორე მხრივ, მიუხედავად იმისა, რომ არსებული მდგომარეობა, აძლევს რა ადამიანს საშუალებას, დაიცვას საკუთარი სიკეთე, რაც ართულებს აშკარა და ღია მტაცებლობას, მან მაინც ვერ მოიშორა ეს საშინელი პირვანდელი მიდრეკილება, რომლის მიხედვითაც იგი ყოფს ცხოვრებისეულ სიკეთეს ორ ნაწილად და ცდილობს,

შრომისა და ტანჯვის მთელი სიმძიმე გადაიტანოს სხვაზე, ხოლო თავისთვის დაიტოვოს მხოლოდ გართობა ამ ცხოვრებიდან. გავაანალიზოთ ის ახალი ფორმა, რომელშიც ვლინდება ეს სამწუხარო ტენდენცია.

ამჟამად, მჩაგვრელი თითქოს აღარ ავიწროებს ჩაგრულს საკუთარი ხელით – აქ ჩვენი სინდისი ძალზე მგრძნობიარე გახდა. თუმცა, ტირანი და მისი მსხვერპლი ჯერ კიდევ არსებობს და მათ შორის ჩადგა სახელმწიფო, ანუ კანონი. ისმის კითხვა: როგორ ჩავაცხროთ სინდისის ქენჯნა? და მეტიც – დავჯაბნოთ ურთიერთწინააღმდეგობრიობა? და სწორედ ამიტომ, ჩვენ, ამა თუ იმ უფლებით და ამა თუ იმ საბაბით, მივმართავთ სახელმწიფოს. ჩვენ ვეუბნებით მას: „როგორც ირკვევა, ურთიერთდამოკიდებულება ჩემს ცხოვრებისეულ შრომასა და გართობას შორის არ მაკმაყოფილებს. მსურს, აღვადგინო მათ შორის წონასწორობა და დამატებით ვისარგებლო ჩემი ახლობლის რაიმე სიკეთით, თუ ეს არ იქნება ჩემთვის უსაფრთხო. ხომ ვერ დამეხმარებოდით ამ საქმეში? არ შეგიძლიათ, მომცეთ კარგი სამუშაო? ან რაც შეიძლება მეტად შეავიწროოთ ჩემი კონკურენტების მეურნეობა? ან მაჩუქოთ ის კაპიტალი, რომელიც წაართვით მათ მფლობელებს? ან უფასოდ აღზარდოთ ჩემი შვილები? ან პრემია გამომიწეროთ წახალისების მიზნით? ან უზრუნველყოთ ჩემი დაფინანსება, როდესაც შემისრულდება 50 წელი? ამ შემთხვევაში, დამშვიდებული სინდისით მე მივაღწევ მიზანს, რადგან ჩემ მაგივრად თავად კანონი მოქმედებს. მე აღარ ვიქნები მტაცებელი. არაფერს ვრისკავ და არ ვაღვივებ სიძულვილს!"

რადგან ერთი მხრივ, ცხადია, რომ სახელმწიფოს ამგვარი მოთხოვნებით მივმართავთ, ხოლო მეორე მხრივ, ფაქტია, რომ სახელმწიფოს არ შეუძლია საზოგადოების ერთი ჯგუფის დაკმაყოფილება, თუ არ გაზარდა ტან-

ჯვის სიმძიმე დანარჩენ ჯგუფებზე, ტერმინ „სახელმწიფოს“ განმარტების მოლოდინში, თავს უფლებას მივცემ, გამოვთქვა ჩემი მოსაზრება. ვინ იცის, იქნებ ეს განსაზღვრება იმსახურებს ჯილდოს? და აი, ისიც:

სახელმწიფო – ეს არის დიდი ფიქცია, რომლის მეშვეობითაც ყველა სხვების ხარჯზე ცდილობს ცხოვრებას.

ჩვენს დროში, ისევე, როგორც ადრე, თითოეულ ჩვენგანს მეტ-ნაკლები ხარისხით სურს, ისარგებლოს ახლობლის შრომის შედეგით. არავინ აძლევს თავს უფლებას, სააშკარაოზე გამოიტანოს ეს გრძნობა და თითოეული ჩვენგანი მალავს ამას საკუთარ თავთანაც კი. აბა, როგორ მოქმედებენ ადამიანები მაშინ? იგონებენ შუამავალს და მიმართავენ სახელმწიფოს, რომელსაც საზოგადოების სხვადასხვა ჯგუფი ერთმანეთის თანამიმდევრობით შეუძახებს შემდეგს: „თქვენ, რომელთაც კანონიერად და სამართლიანად შეგიძლიათ წაართვათ, წაართვით საზოგადოებას, ხოლო ჩვენ გავინაწილებთ“. სამწუხაროდ, სახელმწიფო ყოველთვის მიდრეკილია, აჰყვეს ასეთ მავნე რჩევას, რადგან თავად სახელმწიფო შედგება მინისტრების, ჩინოვნიკების და ზოგადად, ადამიანებისგან, რომელთა გულებმაც კარგად იციან, რას ნიშნავს სურვილი და რომლებიც ყოველთვის მზად არიან, რაც შეიძლება სწრაფად ჩაეჭიდონ სურვილებს, გაამრავლონ თავიანთი სიმდიდრე და გაზარდონ საკუთარი გავლენა. სახელმწიფო მალე ხვდება, თუ რა სარგებლის მიღება შეუძლია მასზე დაკისრებული საზოგადოებრივი როლის სანაცვლოდ. იგი გახდება მბრძანებელი, ყველას და თითოეულის ბედის განმსაზღვრელი და გამანაწილებელი; იგი ბევრს აიღებს და ამისთვის, მასაც ბევრი დარჩება: გაზრდის აგენტების რაოდენობას, გააფართოებს საკუთარ იურისდიქციასა და უპირატესობას, საქმე კი დასრულდება იმით, რომ მოცუ-

ლობით დამანგრეველ მასშტაბებს მიაღწევს.

ყველაზე მნიშვნელოვანი კი მთელი საზოგადოების გამაოგნებელი დაბრმავებაა. როდესაც გამარჯვებული ჯარისკაცები ზარ-ზეიმით და დიდი სიხარულით აქცევდნენ დამარცხებულებს მონებად. მართალია, ეს იყო ბარბაროსობა, მაგრამ ეს არ იყო მათი მხრიდან სულელური ქმედება. მათ მიზანს, ისევე, როგორც ჩვენსას, წარმოადგენდა სხვების ხარჯზე ცხოვრება და არც ისინი ეწინააღმდეგებოდნენ აღნიშნულს. რა ვიფიქროთ საზოგადოებაზე, რომელიც არც კი უშვებს იმ აზრს, რომ ურთიერთძარცვა, არც მეტი, არც ნაკლები, არის ძარცვა, მიუხედავად იმისა, რომ ერთმანეთს ძარცვავენ და ეს სულაც არ მიიჩნევა ნაკლებ დანაშაულად, რადგან ხორციელდება დადგენილი კანონმდებლობის შესაბამისად; რომ ეს სულაც არ სძენს საზოგადოებას მეტ კეთილდღეობას, არამედ პირიქით, ამცირებს ამ კეთილდღეობას ზუსტად იმ პროპორციით, რაც ღირს ძვირი შუამავალი, რომელსაც სახელად ვუწოდებთ სახელმწიფოს.

ეს არის დიდი ქიმერა, რომელიც დაფუძნდა ფრანგ ერში, 1848 წელს, როგორც კონსტიტუციის ფრონტონი საზოგადოების დამოძღვრის მიზნით. აი, პირველი სიტყვები, რომლითაც იწყება კონსტიტუციის პრეამბულა:

„საფრანგეთმა დააფუძნა რესპუბლიკა იმ მიზნით, რათა ყველაზე მაღალ საფეხურზე ასწიოს თითოეული მოქალაქის ზნეობის, განათლებისა და კეთილდღეობის დონე“.

აღნიშნული სიტყვების თანახმად, საფრანგეთი, ანუ ერთგვარი ილუზია, მოუწოდებს ფრანგებს, ე.ი. რეალურად არსებულ ადამიანებს, ზნეობისკენ, კეთილდღეობისკენ და ა.შ. ამ უცნაური ილუზიური გაგებით, ხომ არ იგულისხმება, რომ სიკეთეს უნდა ველოდოთ არა საკუთარი თავის, არამედ რაიმე გვერდითი ენერგიისგან? ხომ არ მიანიშნებს

ეს იმაზე, რომ სადღაც ახლოს და ფრანგებისგან დამოუკიდებლად, დამატებით არსებობს კეთილისმყოფელი, გასხივოსნებული და მდიდარი არსება, რომელსაც შეუძლია და უნდა, რომ მოქალაქეებზე გადმოაფრქვიოს კეთილი საქმეები? ხომ არ იძლევა ეს იმის დაშვების საშუალებას და თანაც უანგაროდ, რომ საფრანგეთსა და ფრანგებს შორის, ანუ ამ მარტივ, შემოკლებულ და აბსტრაქტულ ცნებას, რომელიც გულისხმობს ყველა ინდივიდს ერთდროულად და თავად ამ ინდივიდებს შორის, დამატებით წარმოიქმნება ისეთი ურთიერთობები, როგორიც არსებობს მამასა და შვილს შორის, მეურვესა და მეურვის მფარველობის ქვეშ მყოფს შორის, მასწავლებელსა და მოსწავლეს შორის? მეტაფორულად, სამშობლოს ხომ სათნო დედასაც ეძახიან. იმისათვის, რომ თვალნათლივ დაგანახვოთ ჩვენი კონსტიტუციის უშინაარსობა, საკმარისია მარტივად და უფრო შინაარსიანად შევატრიალოთ წინადადება და წარმოვადგინოთ შემდეგნაირად: „ფრანგებმა ჩამოაყალიბეს თავიანთვის რესპუბლიკა იმ მიზნით, რომ საფრანგეთმა ასწიოს ზნეობა, განმანათლებლობა და კეთილდღეობა ყველაზე შესაძლო მაღალ საფეხურზე“. ნუთუ შეიცვალა კონსტიტუციის შინაარსი ამით?

რა აზრი უნდა ჰქონდეს აქსიომას, რომელშიც ქვემდებარე და დამატება შეიძლება თავისუფლად გადავაადგილოთ ისე, რომ წინადადების შინაარსი არ შეიცვალოს? მაგალითად, როდესაც ამბობენ, რომ დედა გამოკვებავს ბავშვს, ყველა ხვდება ამ ფრაზის მნიშვნელობას, მაგრამ უცნაურად ჟღერს ფრაზა: ბავშვი გამოკვებავს დედას.

ამერიკელებს სხვანაირად ესმოდათ მოქალაქეთა დამოკიდებულება სახელმწიფოსადმი, როდესაც კონსტიტუციაში გააკეთეს შემდეგი ჩანაწერი:

„ჩვენ, შეერთებული შტატების მოქალაქეები, გვსურს

რა, რომ შევქმნათ უფრო მეტად სრულყოფილი კავშირი, დავამკვიდროთ სამართლიანობა, უზრუნველვყოთ სიმშვიდე შიგნით, შემოვსაზღვროთ, გავზარდოთ საერთო კეთილდღეობა და უზრუნველვყოთ თავისუფლებით საკუთარი თავი და შთამომავლობა, ვადგენთ...“.

ამ ფრაზებში არაფერია ქიმერული ან აბსტრაქტული, სადაც მოქალაქეები მოითხოვენ ყველაფერს საკუთარი თავისთვის. მათ მხოლოდ საკუთარი თავისა და საკუთარი ენერგიის იმედი აქვთ.

უფლება რომ მქონდეს, მხოლოდ მეტაფიზიკური თავისებურებების გამო კი არ გავაკრიტიკებდი 1848 წლის კონსტიტუციის პირველ ბწკარებს, როგორც ეს ერთი შეხედვით შეიძლება ჩანდეს, არამედ იმიტომ, რომ დარწმუნებული ვარ, ამგვარი სახელმწიფო წარსულში წარმოადგენდა და მომავალშიც გახდება ყოველგვარი უბედურებისა და რევოლუციების მთავარი წყარო.

მიიჩნევა, რომ საზოგადოება ერთი მხრივ და სახელმწიფო მეორე მხრივ, განსხვავებული სუბიექტებია, სადაც ეს უკანასკნელი პირველს მრავალმხრივ სამსახურს პირდება, ხოლო პირველს აქვს უფლება მოითხოვოს ყველა სიკეთე ამ უკანასკნელისგან. რა იქნება ამის შედეგი?

სინამდვილეში სახელმწიფოს ვერ ექნება ერთი ხელი და ვერ იქნება ასეთი. მას ორი ხელი აქვს – ერთი ხელით უნდა აიღოს და მეორე ხელით – გასცეს. სხვა სიტყვებით, ერთი მკაცრი და მეორე, მოწყალე ხელი აქვს. მეორის ქმედება აუცილებლობიდან გამომდინარე, დამოკიდებულია პირველისაზე. თუ მკაცრად მივუდგებით, სახელმწიფოს შეუძლია წაართვას, მაგრამ აღარ გასცეს, რასაც ადგილი აქვს ხოლმე ხანდახან. ცხადია, ეს მოხდება და შეიძლება აიხსნას იმითაც, რომ ორივე ხელს აქვს ფორისა და შესრუტვის თვისება, რომლებშიც რაღაც ნაწილი, ზოგჯერ კი მთლი-

ანად, რჩება ყველაფერი, რასაც ეს ხელები ეხება. თუმცა ის, რაც არასდროს გვინახავს, რასაც არავინ არასოდეს ნახავს და რასაც ვერასოდეს დავუშვებთ, არის ის, რომ სახელმწიფო დაუბრუნებს საზოგადოებას უფრო მეტს, ვიდრე მისგან აიღებს. მაშასადამე, სრული უგუნურებაა, რომ მის წინაშე მოკრძალებული მათხოვრის როლში წარვდგეთ. ცხადია, სახელმწიფოს არ შეუძლია საზოგადოების ცალკეული წევრები ისე ახეიროს, რომ მთლიანად საზოგადოებას კიდევ უფრო დიდი ზიანი არ მიაყენოს.

ნათელია, რომ ჩვენ მიერ წაყენებული მოთხოვნებიდან გამომდინარე, სახელმწიფო ვარდება ერთგვარ მოჯადოებულ წრეში. თუ იგი უარს იტყვის ამ მოთხოვნების შესრულებაზე, მაშინ მას დაადანაშაულებენ სისუსტეში, უუნარობაში, სურვილის არქონაში. ხოლო, თუ სახელმწიფო მოთხოვნების შესრულებას დაიწყებს, მაშინ საზოგადოება უნდა შეავიწროოს ახალი გადასახადებით. ანუ, სიკეთეზე მეტი ბოროტება უნდა აკეთოს და ამ მოქმედებით საკუთარი თავი საზოგადოების დიდი ნაწილის გაზრდილი უკმაყოფილების წინაშე დააყენოს.

გამოდის, საზოგადოებას ორი იმედი აქვს, ხოლო სახელმწიფოს – ორი დაპირება: ბევრი სიკეთე და არანაირი გადასახადი. რადგან იმედები და დაპირებები ურთიერთწინააღმდეგობრივია, მათ არასოდეს უწერიათ განხორციელება.

შემთხვევით, ეს ხომ არ არის ჩვენი რევოლუციების მიზეზი? შეუსრულებელი დაპირებების გამცემ სახელმწიფოსა და საზოგადოებას შორის, რომელსაც განუხორციელებელი დაპირებების სჯერა, ადამიანთა ორი კატეგორია ყალიბდება: პატივმოყვარენი და უტოპისტები. მათ როლს განსაზღვრავს მათივე მდგომარეობა. საკმარისია, პოპულარობის ამ მაძიებლებმა შეუძახონ საზოგადოე-

ბას: „სახელმწიფო გატყუებთ თქვენ; ჩვენ რომ ვიყოთ მის ადგილზე, მთელ სიმდიდრეს თქვენ მოგცემდით და გადასახადებისგან გაგათავისუფლებდით!“ – ხალხი დაიჯერებს, იმედი მიეცემა და რევოლუციასაც მოაწყობს.

და როგორც კი ძმანი მათნი ჩაიგდებენ ხელისუფლებას ხელში, მათ აუარებელი მოთხოვნით მიადგებიან: „მოგვეცით სამუშაო, პური, შემწეობა, სესხი, განათლება, კიდევ უფრო მეტი ფული, და დაგვიხსენით, როგორც დამპირდით, გადასახადების ამკრებთა ბრჭყალებისგან“.

ახალგამომცხვარი სახელმწიფო ისეთივე უხერხულ მდგომარეობაში ვარდება, როგორშიც მისი წინამორბედი, რადგან მალე ხვდება, რომ დაპირებების გაცემა გაცილებით მარტივია, ვიდრე მათი შესრულება. იგი ცდილობს დროის მოგებას, რომელსაც ძალიან საჭიროებს, რათა მომწიფდეს მისი გრანდიოზული პროექტები. დასაწყისში, ძალზე ფრთხილად მოქმედებს: ერთი მხრივ, აფართოებს დაწყებითი განათლების მიღების შესაძლებლობებს, მეორე მხრივ, მარტივად ამცირებს აქციზის გადასახადს საკვებზე, როგორც ეს მოხდა 1830 წელს, მაგრამ ვერსად გაექცევა ფუნდამენტურ ურთიერთწინააღმდეგობრიობას: თითქოს, სურს ქველმოქმედება. თითქოს უნებლიეთ უხდება ზრუნვა ხაზინის შევსებაზეც, ხოლო თუ უარს იტყვის ამ საქმიანობაზე, ასევე უნებლიეთ, უარის თქმა მოუწევს ქველმოქმედებაზეც.

ეს ორი დაპირება ყოველთვის და გარდაუვალად უპირისპირდება ერთმანეთს. კრედიტის გამოყენება, ე.ი. მომავლის ხარჯზე ცხოვრება, არის ამ ორი დაპირების თანაარსებობის ერთადერთი გზა და აი, სახელმწიფოც ცდილობს, აწმყოში აკეთოს მცირე სიკეთე, რომელიც მომავალს უქადის დიდ ბოროტებას. თუმცა, ამგვარი მიდგომა გაკოტრების განცდას ტოვებს, რაც ანგრევს კრედიტის

იდეას. რისი გაკეთება შეიძლება კიდევ? ახალი სახელმწიფო იწყებს მტკიცე ნაბიჯების გადადგმას: თავის გარშემო იკრებს ძალებს; ახშობს საზოგადოებრივ აზრს; მიმართავს იმ თვითნებობას, რომელსაც აქამდე დასცინოდა საკუთარი პრინციპებიდან გამომდინარე; ყველა საშუალების გამოყენებით აცხადებს, რომ ვითარების სწორი მართვა შესაძლებელია მხოლოდ მაშინ, როდესაც არაპოპულარული ხარ. მოკლედ რომ ვთქვათ, იგი საკუთარ თავს ყოვლისმმართველად აცხადებს. სწორედ აქ არიან ჩასაფრებული პოპულარობის სხვა მაძიებელნი: ისინი გვიყვებიან იმავე ზღაპრებს, მიჰყვებიან იმავე გაკვალულ გზას, აღწევენ იმავე შედეგებს და მალე იჩეხებიან იმავე უფსკრულში.

აღნიშნულ მდგომარეობაში აღმოჩნდა საფრანგეთი 1849 წლის თებერვალში. ამ დროისთვის, ილუზიების რაოდენობამ, რომელიც ჩემი მსჯელობის საგანია, მკვეთრად იმატა სოციალისტური დოქტრინების გამოჩენასთან ერთად, ვიდრე ამას ადგილი ჰქონდა ადრე, საფრანგეთის საზოგადოებაში. ისინი მოელოდნენ, რომ უფრო მტკიცედ, ვიდრე ოდესმე, სახელმწიფო, რესპუბლიკის სახით, ფართოდ გაუღებდა კარს სიკეთის ჩამორიგებას და მტკივნეულ გადასახადებს გააუქმებდა. „ჩვენ ხშირად გვატყუებდნენ, – ამბობს ხალხი, – მაგრამ ამიერიდან თვალყურს მივადევნებთ და უფრო მეტ სიფრთხილეს გამოვიჩენთ, რათა აღარ მოვტყუვდეთ“.

რა შეიძლება გააკეთოს დროებით შექმნილმა მთავრობამ? რა სამწუხაროა ამის მოსმენა: მხოლოდ ის, რასაც აქამდე აკეთებდა მსგავს სიტუაციებში – გასცეს დაპირებები და მოიგოს დრო.

ბუნებრივია, იგი ამას აკეთებს კიდეც. იძლევა წონიან დაპირებებს და საქვეყნოდ აცხადებს შემდეგს: „კეთილ-

დღეობის გაზრდა, სამუშაო საათების შემცირება, დახმარება, სესხები, უსასყიდლო ინსტრუქტაჟი, სასოფლო-სამეურნეო კოლონიები, აუთვისებელი მიწების კულტივაცია და ამავდროულად, გადასახადების შემცირება მარილზე, ალკოჰოლურ სასმელზე, საფოსტო მომსახურებაზე, ხორცზე და ეს დაპირებები შესრულდება, როგორც კი ეროვნულ ასამბლეას აირჩევენ“.

როგორც კი ეროვნული ასამბლეა შეიკრიბება, ირკვევა, რომ შეუძლებელია ამ ორი ურთიერთწინააღმდეგობრივი რამის შესრულება. ძირითად და ამავდროულად, არაპოპულარულ ამოცანას წარმოადგენს, რაც შეიძლება მსუბუქ ფორმებში გაუქმდეს ყველა ის ბრძანებულება, რომელიც დროებითმა მმართველობამ გამოსცა. თუმცა, იმისათვის, რომ ცოტათი შემსუბუქდეს ტყუილის სიმძიმე, აუცილებელია მცირეოდენი დიპლომატია და მოლაპარაკებათა წარმოება. მაშინ, როდესაც ზოგიერთი ვალდებულება სრულდება, ხოლო დანარჩენის შესრულება იწყება, ახალი ადმინისტრაცია იძულებულია, შემოიღოს ახალი გადასახადები.

ახლა კი მსურს, ფიქრი გადავიტანო მომავალ პერიოდზე და სამწუხარო წინათგრძნობის მოლოდინში ვკითხო ჩემს თავს, თუ რა მოხდება რამდენიმე თვის შემდეგ, როდესაც ახალგამომცხვარი სახელმწიფოს აგენტები მთელი ქვეყნის მასშტაბით, შეაგროვებენ კი ახალ გადასახადებს, შემოსავლებს, მოგებას კანონის ძალით? ბედნიერი ვიქნები, თუ ჩემი წინათგრძნობა არ გამართლდება, მაგრამ ვუწინასწარმეტყველებ კანდიდატებს, რომ გაუჭირდებათ პოპულარობასთან თამაში.

წაიკითხეთ ერთ-ერთი პოლიტიკური პარტიის მანიფესტი, რომელიც მათ გამოსცეს პრეზიდენტის არჩევნებთან დაკავშირებით. მართალია, ეს შედარებით გრძელი

ტექსტია, მაგრამ მასი შინაარსი დაახლოებით ამგვარია: სახელმწიფო უნდა აძლევდეს მოქალაქეებს ბევრს და სანაცვლოდ იღებდეს ცოტას. ეს აბსოლუტურად იგივე ტაქტიკაა, ან თუ გნებავთ, იგივე შეცდომა.

სახელმწიფომ სრულიად უანგაროდ (უფასოდ) უნდა: „გაანათლოს და აღზარდოს ყველა მოქალაქე“.

მან უნდა:

„მისცეს საერთო და პროფესიული განათლება, რომელიც გათანაბრებულია შესაძლებლობებსა და საჭიროებებთან, მოქალაქეთა უნარებსა და სურვილებთან“;

„ჩაბეჭდოს მათ გონებაში არსებული ვალდებულები ღმერთთან, ადამიანებთან და საკუთარ თავთან; გააღვივოს მათი გრძნობები, მიდრეკილებები და შესაძლებლობები და, ბოლოს, ასწავლოს, თუ რა არის მისი საქმე, ინტერესები და უფლებები“;

„ყველასთვის ხელმისაწვდომი გახადოს მეცნიერება და ხელოვნება, პროდუქტები და აზრები, გონებრივი საუნჯე და გონებრივი სიამოვნება ამაღლებული სულის გასამყარებლად“;

„აანაზღაუროს ყველა ზიანი, რომელიც მოქალაქეებმა მიიღეს ხანძრის, წყალდიდობის და ა.შ. შედეგად“;

„გახდეს შუამავალი შრომასა და კაპიტალს შორის და იტვირთოს მარეგულირებლის როლი“;

„მნიშვნელოვნად წაახალისოს და რეალური მფარველობის ქვეშ მოაქციოს სოფლის მეურნეობა“;

„გამოისყიდოს სარკინიგზო გზები, არხები, წყაროები“ (და რა თქმა უნდა, მართოს იმ სამრეწველო შესაძლებლობებით, რომლითაც იგი გამოირჩევა);

„იყოს კეთილგანწყობილი ინიციატივებისადმი. წაახალისოს ისინი მის ხელთ არსებული ყველანაირი რესურსის გამოყენებით და თვალყური ადევნოს მათ შესრულებას.

როგორც კრედიტის მარეგულირებელმა, ფართო მასშტაბით მართოს სამრეწველო და მიწათმფლობელთა ასოციაციები მათივე წარმატების მიზნით“.

სახელმწიფომ უნდა უზრუნველყოს ყოველივე აღნიშნული, მაგრამ არა იმ ვალდებულებათა საზიანოდ, რომლის შესრულებაც აწევს კისერზე. ამასთან, სამომავლოდ სამუდამოდ შეინარჩუნოს მტრული დამოკიდებულება უცხოელებისადმი, რადგან „ამ პროგრამის ხელმომწერთ, – გვაერთიანებს რა წმინდა კავშირი და საფრანგეთის რესპუბლიკის გამოცდილება, ჩვენი სურვილებისა და იმედების განხორციელებას ვერ შეაჩერებს დესპოტიზმის მიერ ერებს შორის აღმართული კედლები.

უფლებებს, რომელსაც ვისურვებდით საკუთარი თავისთვის, ვუსურვებთ ყველას, ვინც იტანჯება ტირანიისგან; ჩვენ გვინდა, რომ საჭიროების შემთხვევაში, ჩვენი არმია გახდეს თავისუფლების არმია“.

ხედავთ? სახელმწიფოს „მოწყალე“ ხელი არის „კეთილი ხელი, რომელიც ყველას ურიგებს და ყველაფერს ანაწილებს და იგი ძალზე დატვირთული იქნება რეფორმატორების მმართველობის პერიოდში. ნუთუ არ ფიქრობთ, რომ იმავე ხარისხის სამუშაოს შესრულება მოუწევს „მკაცრ“ ხელსაც, რომელიც დაძვრება ჩვენს ჯიბეებში და აცარიელებს მათ? ნუ მოიტყუებთ საკუთარ თავს. პოპულარობის მაძიებლებს არ ეცოდინებოდათ თავიანთი საქმე კარგად, ასპარეზზე რომ არ წარმოეჩინათ მხოლოდ „მოწყალე“ ხელი და საგულდაგულოდ არ დაემალათ მეორე, „მკაცრი“ ხელი. მათი აღზევება დანამდვილებით გაახარებთ გადასახადების გადამხდელებს.

„გადასახადით, – როგორც ამას ხალხი ამბობს, – უნდა დაიბეგროს ფუფუნების და არა საარსებო მნიშვნელობის საგნები“.

ნუთუ ოდესმე დადგება ის საამური დრო, როდესაც ხაზინა მანამდე, სანამ თავზე დოვლათს დაგვაყრიდეს, სიამოვნებას მიიღებს იმით, რომ შეამცირებს ჩვენს ფუფუნებას.

ეს ჯერ კიდევ ყველაფერი არ არის. რეფორმატორები იმასაც კი ფიქრობენ, რომ „გადასახადმა დაკარგოს თავისი მჩაგვრელი ხასიათი და მხოლოდ ძმობის გამოვლინებად იქცეს“. ღმერთო, დიდებულო! ვიცი, რომ „ძმობით“ ყველგან აპელირებენ, მაგრამ ვერასოდეს წარმოვიდგენდი, თუ მას გადასახადის ამკრეფი სათავისოდ ასე ოსტატურად გამოიყენებდა.

ვიკვლევთ რა მეტ დეტალს, ვაკეთებთ აღმოჩენას, რომ ამ პროგრამის ხელისმომწერნი ამბობენ შემდეგს:

„ჩვენ დაუყოვნებლივ გვსურს გადასახადების გაუქმება სასიცოცხლო მნიშვნელობის პროდუქტებზე, როგორიცაა: მარილი, სასმელი და სხვ.; მიწის, ქონების, პატენტისა და საბაჟოს გადასახადის რეფორმირება; უსასყიდლო სამართალი, ანუ მომსახურების გამარტივება და ხარჯების შემცირება“ (რასაც უეჭველი კავშირი აქვს საგერბო მოსაკრებელთან).

ფაქტობრივად, მიწის, საბაჟოს, სასმლის გადასახადი, საპატენტო და საგერბო მოსაკრებლები – არაფერია გამორჩენილი. ამ ბატონებმა საიდუმლოს მიაგნეს, როგორ მივცეთ დაძაბული და რთული სამუშაო სახელმწიფოს მოწყალე ხელს და ამავე დროს, მოვახდინოთ „მკაცრი“ ხელის გაუქმება.

ახლა უკვე თქვენ მოგმართავთ, ჩემო მიუკერძოებელო მკითხველო, შემდეგი შეკითხვით: განა ეს ყველაფერი მონობა არ არის? განა საზოგადოებამ არ უნდა მოაწყოს რევოლუციები რევოლუციებზე, როდესაც წინასწარ ცნობილია, რომ არ უნდა გავჩერდეთ მანამდე, სანამ ეს ორი

ურთიერთწინააღმდეგობრიობა – „არაფერი მივცეთ სახელმწიფოს, მაგრამ მივიღოთ მისგან რაც შეიძლება მეტი“ – არ მოვა ერთმანეთთან შესაბამისობაში?

ნუთუ მონტანიერები აზრადაც არ უშვებენ იმას, რომ როდესაც ხელისუფლებაში მოვლენ, არ გადაიქცევიან იმავე მეთოდების მსხვერპლად, რომელსაც ისინი იყენებენ, რათა დაეუფლონ ხელისუფლებას?

თანამოქალაქენო! ყველა დროში არსებობს ორი პოლიტიკური სისტემა და ორივე მათგანი ეყრდნობა ფუნდამენტურ პრინციპებს. პირველი სისტემის მიხედვით, სახელმწიფომ უნდა ბევრი გასცეს და სანაცვლოდაც ბევრი მიიღოს. მეორე სისტემის მიხედვით, მისი გაორებული ბუნება უნდა იგრძნობოდეს ძალზე მცირე მოცულობით. მესამე სისტემა კი, რომლითაც სახელმწიფოსგან უნდა მოვითხოვოთ ყველაფერი, ხოლო სანაცვლოდ არაფერი დავთმოთ მის სასარგებლოდ, დამეთანხმეთ, ქიმერაა, უაზრობა, ინფანტილურობა და ძალზე სახიფათო ურთიერთწინააღმდეგობრიობა. ისინი, ვინც ამოფარებული არიან ამ სისტემას იმისათვის, რომ ბრალი დასდონ ყველა სახელმწიფოს უუნარობაში და ამით მოაქციონ იგი თქვენი დარტყმის ქვეშ, მხოლოდ მლიქვნელობენ, გატყუებენ და საბოლოოდ, ატყუებენ საკუთარ თავსაც.

ჩვენ კი, ვფიქრობთ, სახელმწიფო ეს არის, არც მეტი არც ნაკლები (და არც შეიძლება იყოს რაიმე სხვა), საზოგადოებრივი ძალა, რომელიც ყალიბდება არა იმისთვის, რომ წარმოადგენდეს მოქალაქეებისთვის ურთიერთძარცვისა და ჩაგვრის იარაღს, არამედ პირიქით, იმისთვის, რათა დაიცვას თითოეულის საკუთრება და ხელი შეუწყოს სამართლიანობისა და უსაფრთხოების გაბატონებას.

# რა არის ფული?[1]

„საძულველი ფული! საძულველი ფული!“– გულისტკივილით წამოიძახა ეკონომისტმა ფ-მ, როგორც კი საფრანგეთის ფინანსური კომიტეტიდან გამოვიდა. ამ კომიტეტში სულ ახლახან ქაღალდის ფულის გამოშვების საკითხი განიხილეს.

„რაშია საქმე? – ვიკითხე მე, – რას უნდა ნიშნავდეს ამ სამყაროს ღვთაებრივ წარმონაქმნთაგან ყველაზე დიდი საოცრების ეს უეცარი შეძულება?“

**ფ.** საძაგელი ფული! საშინელი ფული!

**ბ.** თქვენ მე ამაღელვეთ. მესმის, რომ მშვიდობა, თავისუფლება, ცხოვრება დაკნინებულია და ბრუტუსიც ისე შორს წავიდა, შესაძლოა ითქვას, „ღირსებავ! შენგან მხოლოდ სახელიღა დარჩა!“, მაგრამ რა შეიძლება მომხდარიყო ახლა?

**ფ.** საძაგელი ფული! საშინელი ფული!

**ბ.** მოიცათ, მოიცათ, ეგებ ცოტა გამარკვიოთ. აბა, რა შეგემთხვათ? კრესოსი ხომ არ ცდილობდა გავლენა მოეხდინა თქვენზე? ან იონმა ხომ არ გაგაცურათ? ან სმითმა ხომ არ დაგწამათ ცილი?

**ფ.** მე საქმე არა მაქვს კრესოსთან; ჩემი მოკრძალებული პიროვნება სმითის მხრიდან ყოველნაირი ცილისწამების-

---

[1] პირველად გამოქვეყნდა 1849 წლის აპრილს, „Journal des économistes“-ში. შემდგომში დაიბეჭდა თხზულებათა სრულ კრებულში (1863 წ. ტომი V, გვ.: 64-93).

განაა დაცული; და იგივე შეიძლება ითქვას იონის შესახებაც.

**ბ.** აჰ, ახლა მივხვდი. როგორ უნდა ვყოფილიყავი ასეთი ბრმა? თქვენ ხომ სოციალური რეორგანიზაციის, ე.წ. „ფ“-ს სისტემის თანაინიციატორი ხართ. საზოგადოების თქვენეული მოდელი სპარტანულზე უფრო სრულყოფილია, და, მაშასადამე, ფულს იქ არაფერი ესაქმება. თქვენ კი ის გაწუხებთ, თუ როგორ დაარწმუნოთ თქვენი ხალხი, რომ თავიანთი საფულეები უბრალოდ სანაგვეზე მოისროლონ. თქვენ რას იზამდით? ეს ის ქვაა, რომელზეც ყველა რეფორმატორი ფეხს იტეხს. საოცრება იქნებოდა, თუ ის შეძლებდა ყველა არსებული წინააღმდეგობის გადალახვას, და თუ მთელი კაცობრიობა დათანხმდებოდა, რომ მისი თითებისთვის იოლად საძერწ ცვილად გადაქცეულიყო; მაგრამ ადამიანები სრულიადაც არ ჰგვანან რბილ ცვილს; ისინი უსმენენ, ტაშს უკრავენ ან უარყოფენ და ცხოვრებას ისევ ისე აგრძელებენ, როგორც მანამდე.

**ფ.** მადლობა ღმერთს, მე კვლავ თავისუფალი ვარ ასეთი მოდური მანიისგან. სოციალური კანონების შემუშავების მაგივრად, მათ ვიკვლევ იმ სახით, რომლითაც განგებამ დაადგინა, და მე აღფრთოვანებული ვარ, რომ ისინი გვაჯადოებენ თავიანთი პროგრესულობით. სწორედ ამიტომაა, რომ ვწუხვარ: „საზიზღარი ფული, საძულველი ფული!“

**ბ.** მაშინ, თქვენ პრუდონის მიმდევარი ყოფილხართ? ამ შემთხვევაში თვითდაკმაყოფილებისთვის ძალიან მარტივი გზა არსებობს. თქვენი საფულე მდინარეში მოისროლეთ და მხოლოდ მცირედი დანაზოგი შეინახეთ ბანკში.

**ფ.** თუკი ფული მძულს, გამოდის, მის ყალბ შემცვლელს უნდა შევეგუო?

**ბ.** ამ შემთხვევაში მე კიდევ ერთი რამ უნდა ვივარაუდო.

თქვენ ახალი დიოგენე ხართ, და აპირებთ, მდიდრებისადმი სიძულვილით განმაწყოთ.

**ფ.** ღმერთმა დამიფაროს ამისგან! ნუთუ ვერ ამჩნევთ, რომ მდიდრებისთვის არ არსებობს ცოტა უფრო მეტი ან ცოტა უფრო ნაკლები ფული. ისინი წარმოადგენენ პურს – მშიერისთვის, ტანსაცმელს – შიშველისთვის, საწვავს – თქვენს გასათბობად, ნავთს – დღის ნათელის გასახანგრძლივებლად, სამსახურებრივ წინსვლას – თქვენი ვაჟისთვის, განსაზღვრულ ულუფას – თქვენი ქალიშვილისთვის, გამოსასვლელ დღეს – მომქანცველი სამუშაოს შემდეგ, უებარ წამალს – სნეულისთვის, უქონელი კაცის ხელში ჩაცურებულ მცირედ დახმარებას, ქარიშხლისგან დამცავ თავშესაფარს, დარდით გადაღლილი გულის მალამოს, ჩვენთვის ძვირფასი ადამიანების გაბედნიერებით მიღებულ შეუდარებელ სიამოვნებას. მდიდრები წარმოადგენენ მაგალითს, დამოუკიდებლობას, ღირსებას, რწმენას, ქველმოქმედებას; ისინი თავად არიან პროგრესი და ცივილიზაცია. მდიდრები იმ ორი საოცარი პროცესის, შრომისა და გაცვლის, შესანიშნავ შედეგს წარმოადგენენ, რომლებიც თავად კიდევ უფრო უწყობენ ხელს ცივილიზაციას, ვიდრე თვით მდიდრები.

**ბ.** კარგი! ისე ლაპარაკობთ, თითქოს ხოტბას ასხამდეთ მდიდრებს, მაშინ, როცა ზუსტად რამდენიმე წუთის წინ წყევლა-კრულვით ავსებდით მათ!

**ფ.** რატომ? ნუთუ ვერ ხვდებით, რომ ეს მხოლოდ ეკონომისტებს ეხებოდა? მე ფულზე იმიტომ ვდარდობ, რომ მასთან მიმართებაში ყველა შეცდომას უშვებს, როგორც ახლახან თქვენ მდიდრებთან დაკავშირებით მოგივიდათ. ეს შეცდომა, თავის მხრივ, უთვალავ ხარვეზსა და უბედურებას იწვევს. მე ფულზე იმიტომ ვდარდობ, რომ მისი ფუნქცია საზოგადოებისთვის ნათელი არ არის და ასახ-

სნელადაც რთულია. მე მასზე ვდარდობ, რადგან ასეთი ვითარება ყირაზე აყენებს ყველაფერს: საშუალება მიზნად მიიჩნევა, დაბრკოლება – ხელშემწყობ გარემოებად, ალფა – ომეგად; რადგან მისმა არსებობამ, მიუხედავად იმისა, რომ ის თავისთავად სასარგებლოა, მაინც საბედისწერო შეხედულება გააბატონა, პრინციპები დაამახინჯა, წინააღმდეგობრივი თეორია ჩამოაყალიბა, რომელმაც მრავალი სხვადასხვა გზით ხელი შეუწყო კაცობრიობის გალატაკებას და სისხლით მორწყა მთელი დედამიწა. მე იმიტომ ვდარდობ მასზე, რომ ვგრძნობ, უუნარო ვარ იმ შეცდომასთან ბრძოლაში, რომელიც მასთან დაკავშირებით წარმოიშვა, მე ვერ ვამარცხებ მას გრძელი და დახვეწილი მოხსენებით, რომელსაც არავინ მოუსმენს. ნეტავ შემეძლოს მომთმენი და კეთილმოსურნე მსმენელის პოვნა!

**ბ.** გამოდის, მსმენელის არყოლის გამო, თქვენ ისევ გალიზიანებული რჩებით. მე მოგისმენთ – ილაპარაკეთ, წაიკითხეთ ლექცია, თავს ნურაფრით შეიზღუდავთ.

**ფ.** მპირდებით, რომ ინტერესს გამოიჩენთ?

**ბ.** გპირდებით, რომ მოთმინებას ვიქონიებ.

**ფ.** ეს სულაც არ არის ბევრი.

**ბ.** ეს ისაა, რისი გაღებაც შემიძლია. დაიწყეთ, და პირველ ყოვლისა, ამიხსენით თუ რატომ წარმოადგენს ფულთან დაკავშირებული შეცდომა, თუ რა თქმა უნდა, ასეთი შეცდომა არსებობს, ყველა ეკონომიკური შეცდომის საფუძველს?

**ფ.** კეთილი, შეგიძლიათ დამარწმუნოთ, რომ სიმდიდრე ფულთან არასოდეს აგრევიათ?

**ბ.** არ ვიცი, მაგრამ რა იქნებოდა ასეთი აღრევის შედეგი?

**ფ.** მნიშვნელოვანი არაფერი, თუკი შეცდომა თქვენს გონებაში მოხდება და თქვენივე საქმიანობაზე არ აისახება. აკვირდებით, რომ შრომისა და გაცვლის მეშვეობით,

მიუხედავად იმისა, რომ დედამიწაზე იმდენი აზრია, რამდენი თავიცაა, ყველანი მაინც ერთნაირად ვმოქმედებთ?

**ბ.** მიუხედავად იმისა, რომ ვერ ვთანხმდებით წონასწორობისა და გრავიტაციის თეორიებზე, მაინც ერთი და იმავე პრინციპებით ვმოძრაობთ.

**ფ.** სწორია. ადამიანს, რომელიც ასაბუთებს, რომ ძილში ჩვენი თავი და ფეხები ადგილს იცვლიან, შეუძლია ამ საკითხზე მშვენიერი წიგნი დაწეროს, მაგრამ იგი მაინც ისევე დადის, როგორც ყველა სხვა ადამიანი.

**ბ.** მეც სწორედ ასე ვფიქრობ. თუმცა, გადაჭარბებული მჭევრმეტყველებისთვის ის მალევე დაისჯება.

**ფ.** ადამიანი, რომელიც მიიჩნევს, რომ ნამდვილი სიმდიდრე ფულია, შეიძლება შიმშილით დაიღუპოს, თუკი ამ აზრს არ შეიცვლის. ესაა მიზეზი იმისა, რომ ეს თეორია მცდარია. შესაძლოა, არ არსებობს მართებული თეორია, მაგრამ ასე ასახავს იგი ჭეშმარიტებას, როგორც გამჟღავნებულია ყველა დროსა და ყველა ადგილას.

**ბ.** მესმის, რომ პრაქტიკული თუ პირადი ინტერესების გავლენით, მცდარი ქმედებებით გამოწვეული საზიანო შედეგები გამოსწორებისკენ იქნებიან მიდრეკილნი. მაგრამ თუკი იმას, რაზეც თქვენ საუბრობთ, ძალზე მცირე გავლენა აქვს, რატომ გაღელვებთ მაშინ ასე ძალიან?

**ფ.** იმიტომ, რომ, როცა ადამიანი სათავისოდ მოქმედების ნაცვლად, სხვების მაგივრად იღებს გადაწყვეტილებებს, პიროვნული სარგებელი, როგორც ფხიზელი და გონიერი გუშაგი, აღარ არსებობს, რათა წამოიყვიროს: „შეჩერდი, პასუხისმგებლობა მცდარ ადგილასაა!“ ეს პიტერია მოტყუებული, ხოლო ჯონი იტანჯება; საკანონმდებლო სისტემაში ჩადებული სიყალბე, აუცილებლად მთელი მოსახლეობის ქცევის წესად გადაიქცევა. დააკვირდით განსხვავებას. როცა ფული გაქვთ და ძალიან მშიერი ხართ, ფულის რა თეო-

რიაც უნდა გქონდეთ, რას შვრებით?

**ბ.** საცხობში მივდივარ და ცოტაოდენ პურს ვყიდულობ.

**ფ.** ხომ არ ყოყმანობთ ფულის გამოყენებისას?

**ბ.** ფულის ერთადერთი დანიშნულებაა, ვიყიდოთ ის, რაც გვსურს.

**ფ.** და თუ მცხობელს დალევა უნდა, მაშინ რას გააკეთებს?

**ბ.** იგი ღვინის ვაჭართან მიდის და ღვინოს ყიდულობს იმ ფულით, რაც მე მას პურში გადავუხადე.

**ფ.** ნუთუ მას არ ეშინია, რომ ამით საკუთარ თავს გაანადგურებს?

**ბ.** ნამდვილი განადგურება ჭამა-სმისგან თავის შეკავება იქნებოდა.

**ფ.** და ყველა, ვინც თავისუფალია, ამგვარად მოქმედებს?

**ბ.** ეჭვგარეშეა. თქვენ გგონიათ, პენი რომ შეინარჩუნონ, ისინი შიმშილით მოკვდებიან?

**ფ.** მიმაჩნია, რომ ისინი ბრძნულად მოქმედებენ და ვისურვებდი, თეორია საყოველთაო პრაქტიკის მხოლოდ სამართლიანი ანარეკლი ყოფილიყო. მაგრამ, ამჯერად წარმოიდგინეთ, რომ თქვენ კანონმდებელი ხართ, დიდი იმპერიის აბსოლუტური ხელმწიფე, სადაც არ არსებობს ოქროს საბადოები.

**ბ.** არცთუ ისე უსიამოვნო თხზულებაა.

**ფ.** და კიდევ, წარმოიდგინეთ, ღრმად ხართ დარწმუნებული იმაში, რომ სიმდიდრე მხოლოდ და მხოლოდ ფულია. ამ შემთხვევაში რა დასკვნას გააკეთებდით?

**ბ.** დავასკვნიდი, რომ ჩემი ხალხის გასამდიდრებლად მხოლოდ ერთი საშუალება არსებობს – სხვა ხალხთა ფულის მითვისება.

**ფ.** ეს კი ნიშნავს, რომ სხვას გააღატაკებდით. პირველი

დასკვნა, რომელთანაც მიხვალთ, სწორედ ესაა – ერს მხოლოდ მაშინ შეუძლია მოგება, როდესაც სხვა აგებს.

**ბ.** ეს აქსიომა ბეკონმა[1] და მონტენმა[2] შეიმუშავეს.[3]

**ფ.** ეს სამწუხაროა, რადგან იგი გულისხმობს, რომ პროგრესი შეუძლებელია. ორი ერი, ორი ადამიანი ვერ შეძლებს ერთმანეთის გვერდით კეთილდღეობის მიღწევას.

**ბ.** მეჩვენება, რომ ამ პრინციპის შედეგი სწორედ ესაა.

**ფ.** რადგან ყველას აქვს მოთხოვნილებები, ყველას გააჩნია გამდიდრების ამბიცია, განგების კანონიდან გამომდინარე, ისინი ირგვლივ თავისსავე მსგავს ქმნილებებს ანადგურებენ.

**ბ.** ეს ქრისტიანობა კი არა, პოლიტიკური ეკონომიკაა.

**ფ.** ამგვარი დოქტრინა საზიზღარია, მაგრამ განვაგრძოთ. მე აბსოლუტური ხელმწიფე გაგხადეთ. მხოლოდ მსჯელობით არ უნდა დაკმაყოფილდეთ, უნდა იმოქმედოთ. შეუზღუდავი ძალაუფლება გაგაჩნიათ. როგორ აღიქვამდით ამ დოქტრინას – სიმდიდრე ფულია?

**ბ.** ვეცდებოდი, ფულის რაოდენობა ჩემს ხალხში მუდმივად იზრდებოდეს.

**ფ.** მაგრამ თქვენს სამეფოში საბადოები არ არის. როგორ გაუმკლავდებოდით ამ ამოცანას? რას მოიმოქმედებდით?

**ბ.** ვერაფერსაც ვერ ვიზამდი: უბრალოდ, სიკვდილით დასჯას დავაწესებდი ქვეყნიდან დოლარის გატანაზე.

**ფ.** თუკი ასე მოხდება, გამოდის, რომ თქვენი ხალხი

---

[1] ფრენსის ბეკონი (1561-1626) – ინგლისელი ფილოსოფოსი, ემპირიზმის ფუძემდებელი.

[2] მიშელ მონტენი (1533-1592) – ფრანგი ჰუმანისტი, ფილოსოფოსი, მორალისტი, მწერალი.

[3] XVI-XVII საუკუნეებში ეს თეორია თითქმის საყოველთაოდ მიღებული იყო ევროპაში.

ერთდროულად მშიერიც იქნება და მდიდარიც?

**ბ.** როგორც უნდა იყოს, იმ სისტემაში, რასაც ახლა განვიხილავთ, თუ მათ დოლარის საზღვრებს გარეთ გატანის უფლებას მივცემთ, ეს ნიშნავს, რომ გაღარიბების ნება დავრთოთ.

**ფ.** გამოდის, მათ იმ პრინციპებით მოქმედებას აიძულებთ, რომლებიც კატეგორიულად ეწინააღმდეგება თქვენს ქმედებას მსგავს მდგომარეობაში ყოფნისას. რატომ?

**ბ.** იმიტომ, რომ მე ჩემი პირადი შიმშილი მაღელვებს, ხოლო ხალხის შიმშილი კანონმდებლებს არ აღელვებთ.

**ფ.** მაშინ გეტყვით, როცა ადამიანები მშივრები არიან, თქვენი გეგმა ჩავარდება, ხოლო ხელმძღვანელობა შესაძლოა არც ისე საკმარისად ფხიზელი აღმოჩნდეს, რომ ხელი შეუშალოს დოლარის გადინებას და ხორბლის შემოტანას სამეფოში.

**ბ.** თუ ასეა, მაშინ ეს გეგმა, მცდარია თუ არა, მაინც უშედეგოა; იგი არც კარგს მოიტანს და არც ზიანს მიაყენებს არავის. ამგვარად, შემდგომ განხილვას არც საჭიროებს.

**ფ.** დაგავიწყდათ, რომ თქვენ ხართ კანონმდებელი. როცა კანონმდებელი ექსპერიმენტებს ატარებს სხვებზე, იგი უმნიშვნელო წვრილმანებზე არ უნდა დარდობდეს. ეს წარუმატებლობის პირველი საზომია. შედეგის მისაღწევად სხვა საშუალებებიც უნდა გამოიყენოთ.

**ბ.** რომელი შედეგის?

**ფ.** ცუდი მახსოვრობა გქონიათ. თქვენს ხალხში ფულის რაოდენობის გაზრდა, რომელიც მიიჩნევა სიმდიდრის ნამდვილ წყაროდ.

**ბ.** დიახ. ბოდიშს გიხდით. მაგრამ, როგორც მუსიკაზე ამბობენ ხოლმე, ცოტაც საკმარისიაო; ჩემი აზრით, სხვადასხვა მიზეზის გამო, იგივე შეიძლება ითქვას პოლი-

ტიკურ ეკონომიკაზე. უნდა გავითვალისწინო, მაგრამ სინამდვილეში არც კი ვიცი, როგორ შევიმუშაო.

**ფ.** კარგად დაფიქრდით. ჯერ ერთი, მსურს ყურადღება მიაქციოთ იმას, რომ თქვენი პირველი გეგმა ამ პრობლემის მხოლოდ აკრძალვებით გადაწყვიტას გულისხმობს. სიმდიდრის შემცირების თავიდან აცილების საშუალება სამეფოდან დოლარის გადინების შესუსტებაა, მაგრამ ეს სიმდიდრის გაზრდის გზა არ არის.

**ბ.** აი, ახლა მგონი ვხვდები... ხორბალი, რომელიც შემოდის ქვეყანაში... ნათელი აზრი მომდის თავში. წამოწყება მახვილგონივრულია, საშუალებები – უტყუარი. მგონი, ახლა ვხვდები.

**ფ.** ახლა, ამასთან დაკავშირებით უნდა გკითხოთ – რას ხვდებით?

**ბ.** იმას, თუ როგორ უნდა გაიზარდოს ფულის რაოდენობა.

**ფ.** და როგორ აპირებთ ამას?

**ბ.** განა აშკარა არაა, რომ ფულის მთელი მასის მუდმივად ზრდის პირველი პირობა უნდა იყოს ის, რომ მას არც ერთი პენი არ უნდა მოაკლდეს?

**ფ.** ნამდვილად!

**ბ.** და მეორე, – ამ მასას ფული მუდმივად უნდა ემატებოდეს?

**ფ.** ნამდვილად ასეა!

**ბ.** მაშინ პრობლემაც მოგვარდება უარყოფითად ან დადებითად; თუ, ერთი მხრივ, მე უცხოელებს არ მივცემ საშუალებას, წაიღონ ჩემი ფული და მეორე მხრივ, დავავალდებულებ მათ, რომ ჩემს ქვეყანაში არსებულ ფულის მასას კიდევ დაამატონ.

**ფ.** უკეთესობისკენ მიდიხართ.

**ბ.** და ამისთვის ორი ძალიან მარტივი კანონი უნდა დაი-

წეროს, სადაც ფულის ხსენება საჭირო საერთოდაც არ იქნება. ერთის მიხედვით, ჩემს ქვეშევრდომებს აეკრძალებათ ნებისმიერი სახის საგნის ყიდვა საზღვარგარეთ; ხოლო მეორის მიხედვით, მათ მოეთხოვებათ, რომ რაც შეიძლება მეტი გაყიდონ უცხოეთში.

**ფ.** კარგად მოფიქრებული გეგმაა.

**ბ.** სიახლეა? ხომ არ დავაპატენტო ჩემი გამოგონება.

**ფ.** ასეთი რამის გაკეთება არ გჭირდებათ; ამგვარი შესაძლებლობა თქვენზე ადრე სხვებმა განჭვრიტეს, მაგრამ ყურადღება მიაქციეთ ერთ რამეს.

**ბ.** და რა არის ეს?

**ფ.** მე აბსოლუტური მონარქობა გიბოძეთ. როგორც გავიგე, თქვენ გსურთ ქვეშევრდომებს უცხოური ნაწარმის შეძენა აუკრძალოთ. ამისთვის ქვეყანაში უცხოური ნაწარმი არ უნდა მოხვდეს. ამისგან ოცდაათი თუ ორმოცი ათასი საბაჟო თუ დაგიცავთ.

**ბ.** ეს საკმაოდ ძვირი იქნება. მაგრამ რას ნიშნავს ეს? იმას, რომ ფული, რასაც ისინი მიიღებენ, ქვეყნიდან აღარ გავა?

**ფ.** ნამდვილად! და ამ სისტემაში ეს უმნიშვნელოვანესი საკითხია. მაგრამ რას გააკეთებდით საზღვარგარეთ გაყიდვების გასაზრდელად?

**ბ.** მე ამას წავახალისებდი განსაზღვრული ჯილდოთი, რომლის წყარო ჩემი ხალხისთვის კარგი გადასახადების დაწესება იქნება.

**ფ.** ამ შემთხვევაში, ექსპორტიორები, არსებული კონკურენციის გამო, პროპორციულად შეამცირებენ ფასებს, რომლებიც უცხოელებისთვის ხსენებული ჯილდოს შესაბამისი იქნება.

**ბ.** და მაინც, ფული ქვეყნის საზღვრებს გარეთ არ გავა.

**ფ.** რა თქმა უნდა. ეს გასაგებია. მაგრამ თუ თქვენს სის-

ტემას სარგებელი მოაქვს, მაშინ სხვა ქვეყნის მთავრობებიც დაიწყებენ მის გამოყენებას. ისინი თქვენს მსგავს გეგმებს შეიმუშავებენ; მათ საკუთარი საბაჟოები ექნებათ და საკუთარ მიწაზე თქვენს ნაწარმს არ შეუშვებენ; და მათთან, ისევე როგორც თქვენთან, ფულის რაოდენობა შეიძლება არც კი შემცირდეს.

**ბ.** მე მეყოლება ჯარი, რომელიც მათ საბაჟოებს ალაგმავს.

**ფ.** მათაც ეყოლებათ ჯარი და თქვენ დაგიპირისპირდებიან.

**ბ.** მე ხომალდებს შევაიარაღებ, დაპყრობით ომებს ვაწარმოებ, შევიძენ კოლონიებს და ჩემი ხალხისთვის შევქმნი მომხმარებელს, რომლებიც ვალდებული იქნებიან, ჩვენი მარცვლეული მიირთვან და ჩვენი ღვინო დალიონ.

**ფ.** სხვა მთავრობებიც ამასვე გააკეთებენ. არ შეეპუებიან თქვენს დაპყრობებს, შემოგედავებიან კოლონიებსა და მომხმარებლებს; შედეგად ყველა მხარე ომში ჩაერთვება და ყველა ნამდვილ ქაოსში ჩაეფლობა.

**ბ.** მე გავზრდი გადასახადებს და საბაჟო ოფიცრების რაოდენობას, ჯარსა და საზღვაო ფლოტსაც გავაორმაგებ.

**ფ.** სხვა ქვეყნებიც იმავეს გააკეთებენ.

**ბ.** ჩემი ძალ-ღონე უნდა გავაორმაგო და დავძაბო.

**ფ.** სხვებიც გააორმაგებენ. ამავდროულად, ჩვენ არ გვექნება იმის დამამტკიცებელი საბუთი, რომ გაყიდვებში წარმატებებს მიაღწევთ.

**ბ.** დიახ, ეს სიმართლეა. კარგი იქნება თუ სავაჭრო მიღწევები ყველაფერს გაანეიტრალებს.

**ფ.** სამხედრო მიღწევებსაც, აგრეთვე. და, მითხარით, ეს მებაჟეები, ჯარისკაცები და შეიარაღება, ეს მძიმე გადასახადები, მარადი ქიშპობა მიუღწეველი მიზნისთვის, მთელი მსოფლიოს წინააღმდეგ მუდმივად ღია თუ საი-

დუმლო ომის მდგომარეობაში ყოფნა – კანონმდებლების მიერ აღიარებული იდეის – „სიმდიდრე ფულია და თუ ფულის რაოდენობა გაიზრდება, მაშინ სიმდიდრეც გაიზრდება" – ლოგიკური და გარდაუვალი შედეგი არ არის იმ იდეისა, რომელიც, როგორც თქვენ ამბობთ, არ მოქმედებს არც ერთ ადამიანზე, რომელიც საკუთარი თავის ბატონ-პატრონია?

**ბ.** აქსიომა თუ სწორია, მაშინ კანონმდებლებმა უნდა იმოქმედონ ისე, როგორც მე აღვწერე, თუმცა შედეგად საყოველთაო ომს მივიღებთ; თუ აქსიომა მცდარია, ეს ის შემთხვევაა, როდესაც ადამიანები ერთმანეთის განადგურების გზით, საკუთარ თავს ვნებენ.

**ფ.** გაიხსენეთ, სანამ მეფე გახდებოდით, სწორედ ამ აქსიომამ მიგიყვანათ შემდეგი თვალსაზრისის ლოგიკურ გამართლებამდე: – იმას, რასაც ერთი იძენს, ვიღაც სხვა კარგავს. ერთის სარგებელი მეორის დანაკარგია: – ეს თვალსაზრისი ადამიანთა შორის აუცილებელ დაპირისპირებას გულისხმობს.

**ბ.** მნიშვნელობა არა აქვს, ფილოსოფოსი ვარ თუ კანონმდებელი. როცა ვფიქრობ თუ ვმოქმედებ იმ პრინციპით, რომ ფული სიმდიდრეა, ყოველთვის ერთ დასკვნამდე ან ერთ შედეგამდე მივდივარ, და ეს საყოველთაო ომია. კარგია, რომ შედეგები განხილვის დასაწყისშივე მიუთითეთ; სხვაგვარად, არასდროს მეყოფოდა მოთმინება, ბოლომდე ჩავძიებოდი ეკონომიკის თქვენეულ ხედვას, რომელიც, სიმართლე გითხრათ, ჩემსას არ შეესაბამება.

**ფ.** რას გულისხმობთ? მე ამაზე სწორედ იმ დროს ვფიქრობდი, როდესაც თქვენ ფულის თაობაზე ჩემს უკმაყოფილებას მოჰკარით ყური! მე ვწუხდი, რომ ჩემს ხალხს არ ექნებოდა გამბედაობა, ესწავლა ის, რისი ცოდნაც ძალიან მნიშვნელოვანია.

**ბ.** და მაინც, შედეგები ძალიან უსიამოვნოა.

**ფ.** შედეგები! აქამდე მხოლოდ ერთი აღვნიშნე. ალბათ კიდევ უფრო დამღუპველ შედეგებზეც უნდა მესაუბრა.

**ბ.** მაოცებთ! ფულისა და სიმდიდრის აღრევით კიდევ სხვა რამდენი საშინელება შეიძლება მოელოდეს კაცობრიობას?

**ფ.** ძალიან ბევრი! დროს წაიღებს მათი ჩამოთვლა. ეს დოქტრინა ერთ-ერთია უთვალავ შესაძლებლობას შორის. უძველესს, რომელსაც სწორედ ახლახან გავეცანით, აკრძალვითი სისტემა ჰქვია; მომდევნოა კოლონიალური სისტემა; მესამე, კაპიტალის სიძულვილი; დაბოლოს, ქაღალდის ფული.

**ბ.** ქაღალდის ფული იმავე შეცდომისგან წარმოიშვა?

**ფ.** დიახ, უშუალოდ. ადამიანების ომითა და გადასახადებით გაუბედურების შემდეგ, კანონმდებლები საკუთარი იდეების ერთგულნი დარჩნენ და ასე გადაწყვიტეს: „ადამიანების ტანჯვა ფულის უკმარისობის ბრალია. ჩვენ უნდა შევქმნათ იგი“. რადგან ძნელია ძვირფასი ლითონის გამრავლება, განსაკუთრებით მაშინ, როცა აკრძალვის რესურსები უკვე ამოწურულია, ისინი ამატებენ: „ჩვენ პირობით ფულს შევქმნით, ამაზე ადვილი არაფერია, და ამის შემდეგ ყველა მოქალაქეს საფულე სავსე ექნება, ყველა მდიდარი იქნება“.

**ბ.** ფაქტობრივად, ეს შესაძლებლობა უფრო სწრაფად წყვეტს საკითხს, ვიდრე რომელიმე სხვა და არც საგარეო ომებს იწვევს.

**ფ.** მაგრამ მას სამოქალაქო უბედურებამდე მივყავართ.

**ბ.** წუწუნებთ. კითხვას ჩაუღრმავდით. პირველად ვარ ასე სულსწრაფი, რათა გავერკვე, არის თუ არა ფული (ან მისი ნიშანი) სიმდიდრე.

**ფ.** თქვენ ამ ადამიანებს დაასაჩუქრებთ, რათა მოთ-

ხოვნილებები უმალ არ დააკმაყოფილონ დოლარის მონეტებით ან ჩეკებით. თუ მშივრები არიან, მაშინ პური უნდათ; თუ შიშვლები – ტანსაცმელი; თუ ავად არიან, მაშინ წამალი სჭირდებათ; თუ სცივათ – თავშესაფარი და გასათბობი საშუალება; სწავლისთვის – წიგნები; სამოგზაუროდ – ეტლი და ასე შემდეგ. ქვეყნის სიმდიდრე ამ ყველაფრის სიმრავლესა და სწორ გადანაწილებაში მდგომარეობს. შეგიძლიათ შეიმეცნოთ და გაიხაროთ, რომ ბეკონის თვალსაზრისი: „იმას, რასაც ერთი ადამიანი იღებს, მეორე აუცილებლად კარგავს“, – მცდარია. ეს თვალსაზრისი მონტენმა უფრო დამაბნეველი სიტყვებით გამოხატა: „ერთის მოგება მეორის ზარალია“. როდესაც სემმა, ქამმა და იაფეტმა დაინაწილეს დედამიწა, მათ ნამდვილად შეეძლოთ აეშენებინათ, ამოეშროთ, დაეთესათ, მოემკათ და ამით გაეუმჯობესებინათ საცხოვრებელი პირობები, მოეპოვებინათ საკ-ვები და ტანისამოსი, მიეღწიათ სრულყოფილებისთვის და გამდიდრებულიყვნენ – მოკლედ, ისე მიეღწიათ საკუთარი სიამოვნებისთვის, რომ ერთმანეთისთვის არაფერი დაეკლოთ. იგივეა ორი ერის შემთხვევაშიც.

**ბ.** ეჭვგარეშეა, რომ ორმა ერმა, ისევე როგორც ნათესაური კავშირის არმქონე ორმა ადამიანმა, უფრო მეტი და უკეთესი მუშაობით, შესაძლოა ერთდროულად მიაღწიონ წარმატებას, ერთმანეთისთვის ზიანის მიყენების გარეშეც. ეს სწორედ ისაა, რასაც მონტენისა და ბეკონის თვალსაზრისი უარყოფს, რომლებიც ამტკიცებენ, რომ ორ ადამიანსა თუ ორ ერს შორის გაცვლების შედეგად, როცა ერთი რაღაცას იგებს, მაშინ მეორემ უსათუოდ უნდა წააგოს. აშკარაა, რომ გაცვლა თავისთავად არაფერს მატებს საჭირო საგნების იმ მრავალფეროვნებას, რომელზედაც ჩვენ ვსაუბრობდით; გაცვლის შემდგომ, ერთ-ერთი მხარე

მიჩნეულია, როგორც მხარე, რომელმაც რაღაც მოიგო, ხოლო მეორე მხარე, – რომელმაც ეს რაღაც წააგო.

**ფ.** თქვენ გაცვლის შესახებ ძალიან არასრულყოფილი, უარყოფითი და მცდარი იდეა ჩამოაყალიბეთ. თუ სემი დასახლებულია ბარში, სადაც მარცვლეულის ბარაქიანი მოსავალი მოდის, იაფეტი – ფერდობზე, სადაც ვაზი ხარობს, ხოლო ქამი – ნოყიერ საძოვარზე, – მათი საქმიანობის განსხვავებულობა სრულებითაც არ ავნებს მათ და შესაძლოა მათი კეთილდღეობის ზრდასაც შეუწყოს ხელი. ასე შრომის დანაწილების გამო ხდება, რაც გაცვლით ურთიერთოებებს მოაქვს, და მარცვლეულის, ღვინისა და ხორცის წარმოების ზრდას იწვევს, რომელიც შემდგომ გასაცვლელად უნდა გამოიყენონ. როგორ იქნება სხვაგვარად, თუ თქვენ მათ შორის თავისუფალ გაცვლას დაუშვებთ? როგორც კი ერთ-ერთი ძმა აღმოაჩენს, რომ  მარტო მუშაობასთან შედარებით თანამშრომლობას დანაკარგები მოაქვს, იგი უმალვე შეწყვეტს გაცვლას. გაცვლას ჩვენი მადლიერება მოსდევს. ის გარემოება, რომ იგი დასრულებულია, ამტკიცებს მის სიკეთეს.

**ბ.** მაგრამ ბეკონის თვალსაზრისი ოქროსა და ვერცხლის შემთხვევაში  სიმართლეს შეესაბამება. თუ დავუშვებთ, რომ გარკვეულ დროს მსოფლიოში მათი განსაზღვრული რაოდენობა არსებობს, ნათელია, რომ ერთი საფულე სხვა საფულის დაცარიელების გარეშე ვერ გაივსება.

**ფ.** და თუ ჩაითვლება, რომ ოქრო სიმდიდრეა, ბუნებრივია, დასკვნაც შესაბამისი იქნება, რომ გაცვლის შედეგად სიმდიდრე ერთიდან მეორე ადამიანის ხელში გადადის, ხოლო პროგრესს ადგილი არა აქვს. საუბრის დასაწყისშივე აღვნიშნე იგივე. ამის საპირისპიროდ, თუ სიმდიდრედ მიიჩნევთ იმ მრავალ საჭირო ნივთს, რომლებსაც მოთხოვნილებათა  დასაკმაყოფილებლად  ვიყენებთ,  მა-

შინ დავასკვნით, რომ ერთობლივი კეთილდღეობა შესაძლებელია. ფული ამ საჭირო ნივთების ერთიერთგაცვლის გამარტივებას ემსახურება. ამისათვის, ოქრო, ასევე ნაკლებად იშვიათი ვერცხლი და კიდევ უფრო ნაკლებად იშვიათი სპილენძი თანაბრად გამოიყენება. ამ თვალსაზრისით, მაგალითად, აშშ-ის მსგავს ქვეყანაში, სადაც ეს საჭირო ნივთები ხელმისაწვდომია გაცვლებისთვის, მოსახლეობა ორჯერ უფრო გამდიდრდება, მიუხედავად იმისა, რომ ფულის რაოდენობა უცვლელია; მაგრამ ასე არ იქნებოდა ფულის გაორმაგებისას, რადგან ამ შემთხვევაში ხელმისაწ-ვდომი საჭირო საგნების რაოდენობა არ იზრდება.

**ბ.** საკითხავი ისაა, აქვს თუ არა დოლარის რაოდენობის ზრდას უშუალო გავლენა საჭირო ნივთების რაოდენობის ზრდაზე?

**ფ.** რა კავშირი შეიძლება არსებობდეს ამ ორ ტერმინს შორის? საკვები, ტანსაცმელი, სახლები, საწვავი, ეს ყველაფერი განგებისა და შრომის შედეგია, მეტად ან ნაკლებად დახელოვნებული შრომის, რომელიც გავლენას ახდენს მეტად ან ნაკლებად ლიბერალურ განგებაზე.

**ბ.** თქვენ ერთი უდიდესი ძალა გამოგრჩათ და ეს გაცვლაა. თუ აღიარებთ, რომ ეს ძალაა და თქვენივე თქმით, დოლარი მის გამარტივებას უწყობს ხელს, ასევე ისიც უნდა დაუშვათ, რომ მას წარმოებაზე ზემოქმედების არაპირდაპირი ძალა გააჩნია.

**ფ.** მაგრამ მე დავამატე, რომ იშვიათი ლითონების მცირე რაოდენობა ისევე ამარტივებს გარიგებას, როგორც ნაკლებად იშვიათი ლითონების დიდი რაოდენობა; აქედან კი გამომდინარეობს, რომ ადამიანები სულაც არ მდიდრდებიან, თუ ვალდებულნი არიან, რომ მათთვის საჭირო ნივთები ფულის უფრო დიდ რაოდენობაზე გაცვალონ.

**ბ.** ფიქრობთ, რომ კალიფორნიაში აღმოჩენილი საბადოები არ გაზრდის მსოფლიოს სიმდიდრეს?

**ფ.** მთლიანობაში არ მჯერა, რომ ისინი კაცობრიობის მოთხოვნილებათა დაკმაყოფილებას შეუწყობენ ხელს. თუ კალიფორნიული ოქრო უბრალოდ ანაცვლებს იმას, რაც მსოფლიოში დაიკარგა ან განადგურდა, მაშინ მას შეიძლება გამოყენება მოვუხერხოთ. მაგრამ თუ იგი ფულის რაოდენობას ზრდის, მაშინ იგი ფულს გააუფასურებს. ოქროს მომპოვებლები უფრო მდიდრები იქნებიან, ვიდრე მის გარეშე იქნებოდნენ. მაგრამ ისინი, ვის ხელშიც გაუფასურებული ოქრო მოხვდება, ნაკლებ სარგებელს მიიღებს იმავე რაოდენობის თანხით. მე ამას ვერ დავარქმევ გაზრდას. ეს მხოლოდ სიმდიდრის წანაცვლებაა.

**ბ.** ეს შესაძლებელია. მაგრამ ადვილად ვერ დამარწმუნებთ, რომ მე უფრო მდიდარი არ ვიქნებოდი (ყველა სხვა გარემოების უცვლელობის პირობით), როცა ორი დოლარი მექნებოდა ერთის ნაცვლად.

**ფ.** მე არ უარვყოფ ამას.

**ბ.** ის, რაც ჩემთვის მართალია, ჩემი მეზობლისთვისაც მართალია, ჩემი მეზობლის მეზობლისთვის და ასე შემდეგ, ერთიდან მეორეზე, მთელი ქვეყნის მასშტაბით. ამგვარად, თუ ამერიკის შეერთებული შტატების ყველა მოქალაქეს უფრო მეტი დოლარი აქვს, ამერიკის შეერთებული შტატები უფრო მდიდარი უნდა იყოს.

**ფ.** აქ კი გავრცელებულ შეცდომას იმეორებთ, როცა ასკვნით, რომ ის, რაც ერთზე ახდენს გავლენას, სხვებზეც მოქმედებს, რაც პიროვნულ და საზოგადო ინტერესთა აღრევას იწვევს.

**ბ.** რატომ? რა შეიძლება იყოს ამაზე უფრო მეტად მნიშვნელოვანი? რაც ერთისთვის სიმართლეა, ყველა სხვისთვისაც სიმართლე უნდა იყოს. და რა არის ეს ყველა, თუ

არა ინდივიდების ერთობა? შეიძლება ისიც მითხრათ, რომ თუ თითოეული ამერიკელი უცაბედად ინჩით უფრო მაღალი გახდება, ამერიკელთა საშუალო სიმაღლე არ გაიზრდება.

**ფ.** ყოჩაღ, ჯანსაღად აზროვნებთ. მაგიტომაცაა, რომ ეს შეხედულება ასეთი გავრცელებულია. თუმცა, მოდი, მცირედი გამოცდა მოვაწყოთ. ვთქვათ, ათი კაცი თამაშობს. სიმარტივისთვის დავუშვათ, მათ შეიმუშავეს პირობა, რომ თითოეული აიღებს ათ ჟეტონს და სანაცვლოდ ას დოლარს დადებს შანდლის ქვეშ, თითოეული ჟეტონი ათ დოლარს შეესაბამება. თამაშის შემდგომ გამარჯვებულები გამოვლინდნენ და თითოეულმა მოთამაშემ შანდლიდან იმდენი დოლარი აიღო, რამდენი ჟეტონიც აღმოაჩნდა ხელზე. ამის შემხედვარე ერთ-ერთმა მათგანმა, შესაძლოა დიდმა მათემატიკოსმა, მაგრამ საშუალო მოაზროვნემ, თქვას: „ჯენტლმენებო, გამოცდილება მასწავლის და თამაშის დასასრულს აღმოვაჩინე, რომ მოგებული ვარ ჟეტონების რაოდენობით. ნუთუ თქვენც იგივე შედეგი არ გქონდათ? რაც ჩემთვის სიმართლეა, მაშინ თქვენთვისაც ასე უნდა იყოს და რაც თქვენთვისაა სიმართლე, ყველასთვის სიმართლე იქნება. მაშასადამე, ჩვენ, ყველა ერთად მეტს მივიღებთ თამაშის ბოლოს, თუკი მეტი ჟეტონი გვექნება. ამაზე ადვილი კი არაფერია; ჩვენ მხოლოდ ჟეტონების გაორმაგება დაგვჭირდება“. ეს მოსაზრება გამართლდა; მაგრამ როცა თამაში დასრულდა და გამარჯვებული უნდა გამოვლენილიყო, აღმოჩნდა, რომ არაფერი ჯადოსნური არ მომხდარა და იმ ათას დოლარს, რომელიც შანდლის ქვეშ იდო, მოლოდინის მიუხედავად არ მოუმატია. გამომდინარე იქიდან, რომ მათი განაწილება უნდა მომხდარიყო ჟეტონების შესაბამისად, ერთადერთი შედეგი (საკმაოდ ქიმერული) შემდეგი იყო: – ყველას მართლაც ჰქონდა ჟე-

ტონების გაორმაგებული რაოდენობა, მაგრამ თითოეული ჟეტონი, ათის მაგივრად ხუთ დოლარს შეესაბამებოდა. ამგვარად, ნათლად დავინახეთ, რომ ის, რაც ერთისთვისაა ჭეშმარიტი, ყოველთვის როდია ჭეშმარიტი ყველასთვის.

**ბ.** გასაგებია! თქვენ ჟეტონების რაოდენობის გაზრდა, შანდლის ქვეშ არსებული ფულის რაოდენობის შესაბამისი გაზრდის გარეშე განიხილეთ.

**ფ.** ხოლო თქვენ კი დოლარის რაოდენობის გაზრდას, იმ საგნების შესაბამისი გაზრდის გარეშე უშვებთ, რომელთა გაცვლის გამარტივებასაც დოლარი ემსახურება.

**ბ.** დოლარს ჟეტონებს ადარებთ?

**ფ.** დიახ, ამ შემთხვევაში ასე ვიქცევი. გაითვალისწინეთ ერთი რამ. იმისთვის, რომ ქვეყანაში არსებული დოლარების საერთო რაოდენობა გაიზარდოს, ამ ქვეყანას საბადოები უნდა გააჩნდეს, ან მისი ვაჭრობა ისე უნდა იყოს მოწყობილი, რომ საჭირო ნივთები ფულზე მუდმივად იცვლებოდეს. ამ ორი გარემოების გარდა, ფულის რაოდენობის გაზრდა შეუძლებელია, დოლარები მხოლოდ ხელიდან ხელში გადადის; ამ შემთხვევაში, გარკვეულწილად სიმართლეა, რომ თითოეული ცალკე აღებული პირი უფრო მდიდარია მის ხელთ აღმოჩენილი დოლარების შესაბამისად. მაგრამ ჩვენ მაინც ვერ გავაკეთებთ იმ დასკვნას, რომელიც თქვენ გამოიტანეთ, რადგან როდესაც ერთ საფულეში ერთი დოლარით მეტი აღმოჩნდება, ეს აუცილებლად ნიშნავს, რომ მეორე საფულეში ერთი დოლარით ნაკლები დარჩება. იმავე ითქმის თქვენ მიერ მოყვანილ საშუალო სიმაღლის მაგალითზე. თუ თითოეული ჩვენგანი სხვების ხარჯზე გაიზრდება, ცხადია, უფრო მაღალი გახდება, მაგრამ ამ გზით საერთო საშუალო სიმაღლე არ შეიცვლება.

**ბ.** იყოს ასე, მაგრამ ამ ორი ვარაუდით ასკვნით, რომ

ზრდა აშკარაა და უნდა დაუშვათ, რომ მე მართალი ვარ.

**ფ.** გარკვეულწილად, ოქროსა და ვერცხლს ღირებულება გააჩნია. ამ ღირებულების მისაღებად ადამიანები თანხმდებიან გაიღონ სხვა საჭირო ნივთები, რომლებსაც ასევე გააჩნია ღირებულება. როცა ქვეყანაში არსებობს საბადოები და ეს ქვეყანა იღებს ოქროს საკმარის რაოდენობას, რომ ამით საზღვარგარეთიდან საჭირო ნივთები შეიძინოს – მაგალითად, ორთქლმავალი – იგი თავადვე მდიდრდება იმ ყველა სარგებელთან ერთად, რაც ორთქმავალს შეუძლია მოიტანოს, ზუსტად ისე, როგორც მისი ადგილობრივად დამზადების შემთხვევაში. ისმის კითხვა, როდის აქვს უფრო მეტ მცდელობას ადგილი, პირველ თუ მეორე შემთხვევაში? თუ იგი ამ ოქროს არ გაიტანს, ოქრო გაუფასურდება და ვითარება კიდევ უფრო გაუარესდება, როგორც ეს ხანდახან კალიფორნიასა და ავსტრალიაში ხდება კიდეც. იქ კი კეთილშობილი ლითონი სხვადასხვა კუთხეში წარმოებული საჭირო ნივთების შესაძენად გამოიყენება. მიუხედავად ამისა, მაინც არსებობს საშიშროება, რომ ისინი დახარბდებიან ოქროს გროვას; რასაც იგივე შედეგი ექნებოდა, რაც ოქროს ექსპორტის აკრძალვას. მეორე შემთხვევა განვიხილოთ – ეს ეხება ოქროს, რომელსაც ჩვენ ვაჭრობის შედეგად ვიღებთ: მისი რაოდენობა ან მეტია, ან ნაკლები. იმის მიხედვით, თუ რამდენი ესაჭიროება ქვეყანას, იმ აუცილებელი ნივთების მოთხოვნილებასთან შედარებით, რომელიც ოქროს სანაცვლოდ უნდა გაიღოს. ეს კანონის განსასჯელი არ არის და მასზე გაცვლების მონაწილეებმა უნდა იფიქრონ; თუ კანონი ადგენს, რომ ოქრო უპირატესია ყველა საჭირო ნივთზე, მათი ღირებულების მიუხედავად, და თუ იგი ამ მხრივ ეფექტიანად იმოქმედებს, სხვა ქვეყნებიც მიიღებენ კანონს, რომ ნაღდი ფულის დიდი რაოდენობა დახარჯონ და არაფერი იყიდონ.

თითქმის იგივე სისტემაა, რომელიც მიდასს შეემთხვა, როდესაც ყველაფერს, რასაც შეეხო, ოქროდ აქცია, და შედეგად, შიმშილით გამოწვეული სიკვდილის საშიშროების წინაშე დადგა.

**ბ.** ოქრო თუ შემოვიდა ქვეყანაში, ეს ნიშნავს, რომ საჭირო ნივთი ექსპორტზე გაიტანეს. ამ თვალსაზრისით მოთხოვნილების დაკმაყოფილების საშუალება გავიდა ქვეყნიდან. მაგრამ განა ამას სათანადო სარგებელი არ შეესაბამება? ეს ოქრო არ იქნება სხვა მრავალი სიამოვნების მიღების წყარო, მისი ხელიდან ხელში გადაცემით, შრომისა და წარმოების წაქეზებით, მანამ სანამ ისევ დატოვებს ქვეყანას და ხელს შეუწყობს ახალი საჭირო საგნების იმპორტს ამ ქვეყანაში?

**ფ.** ახლა ნამდვილად მივადექით მთავარ საკითხს. მართალია, რომ დოლარი არის საფუძველი, რომელიც განაპირობებს ყველა იმ პროდუქციის წარმოებას, რომლის გაცვლასაც თავადვე ამარტივებს? აშკარაა, რომ ოქროს ან ვერცხლის მონეტები, რომელთაც ადევთ დოლარის დამღა, მხოლოდ დოლარის ღირებულებისაა; მაგრამ ჩვენ ვიჯერებთ, რომ ამ ღირებულებას განსაზღვრული ხასიათი გააჩნია: რომ იგი არ მოიხმარება სხვა საგნების მსგავსად, ან რომ ის თანდათანობით ილევა; თითოეულ ტრანსაქციაში იგი საკუთარ თავს ანახლებს; და რომ, საბოლოოდ დოლარის მოცემული მონეტა დოლარის ღირებულებისაა იმდენჯერ, რამდენჯერაც გამოიყენეს გაცვლისას – რომ იგი თავისთავად ყველა იმ ნივთის ღირებულებაა, რომელზედაც გაიცვალა; სარწმუნოა, რადგან მიჩნეულია, რომ ამ დოლარის გარეშე ეს საგნები არც კი იწარმოებოდა. ამბობენ, თუ მეწაღე ნაკლებ ფეხსაცმელს გაყიდის, შესაბამისად, ყასბისგან ნაკლებ ხორცს შეიძენს; თუ ყასაბი ხშირად არ ესტუმრება სასურსათო მაღაზიას, შესაბამი-

სად, სასურსათო მაღაზიის მფლობელი ხშირად ვერ ეს-ტუმრება ექიმს, ექიმი ვექილს და ა. შ.

**ბ.** არავინ დავობს ამაზე.

**ფ.** ახლა კი დროა, გავაანალიზოთ ფულის ნამდვილი ფუნქცია საბადოებისა და იმპორტისგან დამოუკიდებლად. თქვენ გაქვთ დოლარი. რას ნიშნავს იგი თქვენს ხელში? იგი არის დამამტკიცებელი საბუთი, რომ თქვენ ოდესღაც სამუშაო გასწიეთ, რომელიც, იმის მაგივრად, რომ თქვენს სასიკეთოდ მობრუნებულიყო, საზოგადოებას ერგო, როგორც თქვენს კლიენტს (დამსაქმებელს ან დებიტორს). ეს მონეტა ადასტურებს იმას, რომ თქვენ საზოგადოებისთვის მომსახურება გასწიეთ. მეტიც, იგი მის ღირებულებას აღნიშნავს. ერთგვარი საბუთია იმისა, რომ ჯერ კიდევ არ მიგიღიათ საზოგადოებისგან ნამდვილი ეკვივალენტური მომსახურება, რომლის უფლებაც გაქვთ. ამ უფლების თქვენივე ნება-სურვილით გამოყენებისთვის, საზოგადოებამ რესპუბლიკის სახელით აღიარა და მოგანიჭათ უპირატესობა, რომ დოლარის ღირებულების მქონე ქონებაზე განაცხადოთ უფლება. იგი აღმასრულებელი უფლებისგან იმით განსხვავდება, რომ ღირებულებას საკუთარ თავში გულისხმობს; და თუ თქვენს გონებას შეუძლია ამ წარწერის წაკითხვა, მაშინ მკაფიოდ გაშიფრავთ სიტყვებს: „გაუწიე წარმომდგენს მის მიერ საზოგადოებისთვის შესრულებული სამუშაოს შესაბამისი მომსახურება, ხოლო სამაგიეროდ მიიღებ ღირებულებას, რომელიც წარმოჩენილი, დამტკიცებული და გაზომილია იმით, რასაც მე წარმოვადგენ". ახლა თქვენი დოლარი მე დამითმეთ. ჩემი უფლება მასზე ან უპირობოა ან პირობითი. თუ თქვენ მას მომცემთ, როგორც გაწეული სამუშაოს ანაზღაურებას, შედეგად მივიღებთ, რომ თქვენი ანგარიში საზოგადოებასთან მოწესრიგებული, გასტუმრებული და დახურულია.

თქვენ მას დოლარის მომსახურება გაუწიეთ. ამ დოლარს შემდგომი მომსახურებისთვის ალადგენთ; თქვენ სუფთა ხართ. მე რაც შემეხება, ვიმყოფები იმ მდგომარეობაში, რომელშიც სულ ახლახან თქვენ იმყოფებოდით. მე ვარ ის, ვინც საზოგადოებას მომსახურებისთვის აძლიერებს, რომელიც ახლახან გავწიე თქვენთვის. მე მისი კრედიტორი გავხდი იმ შრომის ღირებულებით, რომელიც თქვენთვის გავწიე და რომელიც შეიძლებოდა ჩემთვის გამომეყენებინა. ახლა ჩემს ხელშია უფლება ამ კრედიტზე – სოციალური ვალის მტკიცებულება, რომელიც უნდა დაკმაყოფილდეს. თქვენ ვერ იტყვით, რომ ახლა უფრო მდიდარი ვარ; თუ მე მივიღე, გავეცი კიდეც. იმასაც ვერ იტყვით, რომ საზოგადოებაა დოლარით უფრო მდიდარი, იმიტომ, რომ მის ერთ-ერთ წევრს დოლარით მეტი, ხოლო მეორეს დოლარით ნაკლები აქვს. თუ ამ დოლარს მაჩუქებთ, ნათელია, რომ მე დოლარით გავმდიდრდები, ხოლო თქვენ ამდენივეთი გაღარიბდებით; სოციალური კეთილდღეობა საერთო ჯამში, უცვლელი რჩება, რადგან როგორც უკვე აღვნიშნე, კეთილდღეობა მოაქვს ნამდვილ მომსახურებას, ეფექტიან დაკმაყოფილებას და საჭირო ნივთებს. თქვენ საზოგადოების კრედიტორი იყავით; მე თქვენი უფლებების მემკვიდრედ მაქციეთ, ეს საზოგადოებისთვის თითქმის არაფერს ნიშნავს, რადგან მას მომსახურება მართებს, მიუხედავად იმისა, ვალის გადახდა ჩემთვის მოუწევს თუ თქვენთვის. ეს დასრულდება მაშინ, როცა ვალდებულება გასტუმრებული იქნება.

**ბ.** მაგრამ თუ ჩვენ დიდი რაოდენობით დოლარი გვექნებოდა, მაშინ საზოგადოებისგან მრავალ მომსახურებას მივიღებდით. ეს ხელსაყრელი არ იქნება?

**ფ.** გავიწყდებათ, რომ პროცესში, რომელიც აღვწერე, და რომელიც სინამდვილეს შეესაბამება, ჩვენ საზოგა-

დოებისგან მომსახურებას მხოლოდ იმიტომ ვიღებთ, რომ რაღაც სამაგიერო გავეცით. როცა მომსახურებაზე საუბრობენ, იმავდროულად გაცემულ და მიღებულ მომსახურებასაც ითვალისწინებენ. ეს ორი ტერმინი ერთმანეთს გულისხმობს და ერთი ყოველთვის უნდა იყოს გაწონასწორებული მეორით. შეუძლებელია, საზოგადოებამ უფრო მეტი მომსახურება მიიღოს, ვიდრე სანაცვლოდ გასცემს, ამიტომ საწინააღმდეგოს დაჯერება ქიმერაა, რომელიც მონეტებისა და ქაღალდის ფულის გამრავლებით იქმნება.

**ბ.** ეს ყველაფერი ძალიან აზრიანი ჩანს თეორიაში. მაგრამ პროცესების მიმდინარეობაზე დაკვირვებისას, პრაქტიკაში სხვანაირად ხდება. მაშასადამე, თუ დოლარების რაოდენობა რაღაცნაირად ისე გამრავლდება, რომ თითოეული ჩვენგანი შეძლებს შეამჩნიოს საკუთარი მცირე ქონების გაორმაგება, ყველანი უფრო მეტად თავისუფლები გავხდებით; მეტის ყიდვას შევძლებთ და ვაჭრობაც ძლიერ სტიმულს მიიღებს.

**ფ.** მეტი შესყიდვები! და რა უნდა ვიყიდოთ? ეჭვგარეშეა, საჭირო ნივთები, რომლებიც უზრუნველყოფს ჩვენი ისეთი მნიშვნელოვანი მოთხოვნილებების დაკმაყოფილებას, როგორიცაა სურსათი, მასალები, სახლები, წიგნები, სურათები. მაშინ, თქვენ უნდა დაიწყოთ იმის მტკიცებით, რომ ყველა ეს საგანი საკუთარ თავს ქმნის; უნდა ივარაუდოთ, რომ ზარაფხანა, სადაც ოქროს ზოდებს ადნობენ, მთვარიდან ჩამოვარდა; ან საბეჭდი დაზგები ამოქმედდა სახაზინო დეპარტამენტში; თქვენთვის შეიძლება გონივრული არაა, თუ ხორბლის, ქსოვილის, გემების, ქუდების და ფეხსაცმლის რაოდენობა იგივეა, თითოეული ჩვენგანის წილი მეტი იქნება, რადგან თითოეული ჩვენგანი ბაზარში დიდი რაოდენობით ნამდვილი თუ ფიქციური ფულით დავდივართ. გაიხსენეთ მოთამაშეები. საჭირო

ნივთების სოციალური წესრიგი არის ის, რასაც მუშები შანდლის ქვეშ ათავსებენ და დოლარი, რომელიც ხელიდან ხელში გადადის, ფულის ნიშანია. თუ დოლარების რაოდენობას გაზრდით საჭირო ნივთების რაოდენობის ზრდის გარეშე, შედეგად მხოლოდ იმას მიიღებთ, რომ თითოეული გაცვლისთვის უფრო მეტი დოლარის გაღება გახდება საჭირო, ისევე როგორც მოთამაშეებმა მოითხოვეს მეტი ფულის ნიშანი თითოეულ ანაბარზე. თქვენ ამის დასტურს გაძლევთ ის, რაც ოქროზე, ვერცხლსა და სპილენძზე იცვლება.

რატომ სჭირდება ერთსა და იმავე გაცვლას უფრო მეტი სპილენძი, ვიდრე ვერცხლი, ან უფრო მეტი ვერცხლი, ვიდრე ოქრო? იმიტომ ხომ არა, რომ ეს ლითონები მსოფლიოში სხვადასხვა პროპორციითაა გადანაწილებული? რას იტყოდით, თუკი ოქრო უცაბედად ისეთივე ბევრი გახდებოდა, როგორც ვერცხლი, სახლის შესაძენად განა იმდენივე ოქრო არ გახდებოდა საჭირო, რამდენიც ვერცხლი?

**ბ.** შეიძლება მართალი ხართ, მაგრამ ვამჯობინებდი, ცდებოდეთ. იმ გაჭირვების პირობებში, რომელიც ჩვენ გარშემოა, რაც ერთობ სადარდებელი და საშიშია შედეგების თვალსაზრისით, მე ვიპოვე მცირეოდენი ნუგეში იმ მოსაზრებაში, რომ არსებობს მარტივი მეთოდი თემის ყველა წევრის გასაბედნიერებლად.

**ფ.** ოქრო და ვერცხლი სიმდიდრე რომც იყოს, ნამდვილად არ იქნებოდა ადვილი მათი რაოდენობის გაზრდა, თუ ქვეყანაში ძვირფასი ლითონების საბადოები არ მოიპოვებოდა.

**ბ.** არა, მაგრამ ადვილია მათი სხვა რამით შეცვლა. გეთანხმებით, რომ ოქროსა და ვერცხლს არცთუ ისე დიდი საქმის გაკეთება შეუძლია, რადგანაც ისინი მხოლოდ გაც-ვლის

უბრალო საშუალებას წარმოადგენენ. იგივე ეხება ქაღალდის ფულსა და ბანკნოტებს. ჩვენ რომ მათი დიდი რაოდენობა გაგვაჩნდეს, რომლის შექმნაც ასე ადვილია, ალბათ ბევრ რამეს შევიძენდით და სადარდებელიც აღარ გვექნებოდა.[1]

თქვენი ბოროტი თეორია ფლანგავს იმედებს, ილუზიებს, და თუ გნებავთ, მისი პრინციპებიც ძალზე ფილანთროპიულია.

**ფ.** დიახ, ყველა უნაყოფო ოცნების მსგავსად, რომლებიც საყოველთაო ბედნიერებას ქადაგებენ. საშუალებათა უკიდურესი მოცულობა, რომელსაც თქვენ გვირჩევთ, სრულიად საკმარისია მისი სიცარიელის საჩვენებლად. ჩვენი სურვილების, გემოვნებისა და ოცნებების ასახდენად ბანკნოტების ბეჭდვა რომ ყოფილიყო აუცილებელი, გჯერათ, კაცობრიობა დღემდე არ გამოიყენებდა ამ საშუალებას? გეთანხმებით, აღმოჩენა მაცდურია. ის მალევე აღმოფხვრის მსოფლიოში არა მხოლოდ ყოველგვარ ძარცვას, არამედ თავად შრომასაც, სტამბის ეროვნულ ბიუროში შრომის გარდა. მაგრამ ჩვენ ჯერ კიდევ უნდა ვისწავლოთ, როგორ შეისყიდის ქაღალდის ფული სახლებს, რომელიც არავის აუშენებია, ნივთებს, რომლებიც არავის შეუქმნია.

[1] აღნიშნული მოსაზრებები, რომლებითაც ბასტია იცავს არაგანაღდებადი ქაღალდის ფულის გამოყენებას, ისეთ აბსურდად გეჩვენება, რომ მკითხველი უნებლიეთ იკითხავს: „ადამიანი, რომელსაც მნიშვნელოვანი თანამდებობა უკავია, რეალურ ცხოვრებაში ნამდვილად ასე ლაპარაკობს ან ასე სჯერა?“ ამ კითხვაზე პასუხი, სამწუხაროდ, დადებითია. ყველა ქვეყნის საკანონმდებლო ისტორია სავსეა ასეთი გამონათქვამებით. ამ მხრივ, ამერიკის შეერთებული შტატები განსაკუთრებით მდიდარია. პელატია ვებსტერი, თავის „კონტინენტური ფულის ისტორიაში“ ამბობს, რომ როდესაც კონგრესში ომის მხარდასაჭერად განიხილებოდა საგადასახადო დაბეგვრის გაზრდა, ერთ-ერთი წევრი წამოდგა და აღშფოთებულმა იკითხა, „თქვენ ფიქრობთ, რომ გადასახადები დაეხმარება ადამიანს მაშინ, როდესაც მას შეუძლია უბრალოდ მივიდეს სტამბაში და მიიღოს კალათით დატვირთული ფული?“

**ბ.** ერთი რამ მაფიქრებს თქვენს არგუმენტში. ამბობთ, რომ, თუ მოგება არ არსებობს, მაშინ გაცვლის საშუალებების გამრავლების დროს დანაკარგიც არ იარსებებს, როგორც ეს ჩანს მოთამაშეთა მაგალითიდან, რომლებიც ვერაგულად შეაჩერეს. მაშინ რატომ უარვყოთ ფილოსოფიური ქვა, რომელიც გვასწავლის ნებისმიერი ნივთიერების ოქროდ ქცევის საიდუმლოს, ან რაც არსებითად იგივეა, ქაღალდი ვაქციოთ ფულად? ისე ბრმად ხართ ჩაფლული ლოგიკაში, რომ უარს ამბობთ ექსპერიმენტზე, რომელსაც რისკი არ ახლავს?

თუ შეცდით, როგორც თქვენს მრავალ მოწინააღმდეგეს სჯერა, უზარმაზარ უპირატესობასართმევთ თქვენს ერს. თუ შეცდომას ისინი უშვებენ, შედეგად, თქვენივე თქმით, იმედის დაკარგვის გარდა სხვა რამ ზიანი მოსალოდნელი არ არის. მათი აზრით, არაჩვეულებრივი საშუალება, თქვენთვის უბრალოდ უვარგისია. გამოცდის საშუალება რომ ყოფილიყო, ყველაზე ცუდი, რაც შეიძლება მომხდარიყო, სარგებლის დაკარგვა იქნებოდა და არა ბოროტების განხორციელება.

**ფ.** პირველ ყოვლისა, იმედის გაცრუება ნებისმიერი ადამიანისთვის ძალიან დიდი უბედურებაა. ასევე არასასურველია, მთავრობამ ზოგიერთი გადასახადის გაუქმება გამოაცხადოს იმ რესურსებზე, რომლებიც წამგებიანია. მაგრამ, თქვენი შენიშვნა შეიძლება ყურადსაღები იყოს, როდესაც ქაღალდის ფულის გამოშვებისა და გაუფასურების შემდეგ, ღირებულებათა შორის წონასწორობა მყისვე და თანაბრად აღდგება ყველა საგანზე და ქვეყნის ნებისმიერ ნაწილში. საზომი მიმართული იქნება, როგორც მოთამაშეების მაგალითში, უნივერსალური მისტიციზმისკენ, რომლის საპასუხო ყველაზე კარგ საშუალებას გაღიმება წარმოადგენს. მაგრამ მოვლენათა განვითარება

ასეთი არ იქნება. ექსპერიმენტი შედგა და მთავრობა – მეფე იქნება ეს თუ კონგრესი – ყოველთვის ერევა ფულის საკითხებში

**ბ.** ვინ ამბობს რამეს ფულის ცვლილებასთან დაკავშირებით?

**ფ.** რატომ ვაიძულოთ ადამიანები, აიღონ ქაღალდის ნაგლეჯები, რომელიც ოფიციალურად მოინათლა, როგორც დოლარი, ან რაც იგივეა, თუ უფრო უარესი არა, ვაიძულოთ, უნცია ვერცხლად მიიღონ ის, რაც მხოლოდ ნახევარ უნციას იწონის, მაგრამ რომელიც ოფიციალურად დოლარად იწოდება. მთელი ეს მსჯელობა, რომელიც ქაღალდის ფულის სასარგებლოდ შეიძლება გამოიყენონ, მონეტების გაყალბების დასაკანონებლად ჩამოყალიბდა. ამის შემხედვარე, როგორც ახლახან გააკეთეთ, და რასაც კვლავაც აგრძელებთ, თუ სარწმუნოა, გაცვლის ინსტრუმენტების გამრავლებით თავად გაცვლების რაოდენობაც იზრდება ისევე როგორც გასაცვლელი ნივთები, მაშინ გონივრული იქნებოდა გვეფიქრა, რომ ყველაზე მარტივი საშუალება დოლარის მონეტის დანაწევრება და კანონის მიღებაა, რათა ამ დანაწევრებულს მთლიანის სახელი და ღირებულება მიენიჭოს. ორივე შემთხვევაში ფულის გაუფასურება გარდაუვალია. და ვგონებ, მიზეზი უკვე გითხარით. ასევე უნდა გამცნოთ, რომ ამ გაუფასურებით, რომელიც ქაღალდის ფულის შემთხვევაში სრულ გაუფასურებამდე გაგრძელდება, მუდმივი ტყუილის თანხლებით, ღარიბი ადამიანები, უბრალოდ პიროვნებები, მუშები და გლეხები ყველაზე მეტად დაზარალდებიან.

**ბ.** ვხედავ, მაგრამ ცოტა მოითმინეთ. ეკონომიკა საკმაოდ ძლიერია, რათა ერთჯერადად გაზრდილმა ფულმა მასზე გავლენა იქონიოს.

**ფ.** ასე იყოს. მაშინ, ჩვენ ვთანხმდებით, რომ სიმდიდ-

რე არის ჩვენი შრომის შედეგად შექმნილი გამოსადეგი ნივთების ერთობა, ან ჩვენი სურვილებისა და გემოვნების დასაკმაყოფილებლად ყველანაირი მცდელობის შედეგი. საჭირო საგნები ერთმანეთში იცვლება, მათი მფლობელების მოხერხებულობის შესაბამისად. ტრანსაქციის ორი ფორმა არსებობს; ერთს ეწოდება ბარტერი: როცა მომსახურება გაიცემა ეკვივალენტური სერვისის მისაღებად დროის ერთსა და იმავე მონაკვეთში. ტრანსაქცია ამ ფორმით განსაკუთრებით შეზღუდულია. დროისა და ადგილის დამოუკიდებლად, ერთმანეთისთვის უცნობ ადამიანთა შორის მათი გამრავლებისა და სრულყოფისათვის, შუამავალი აგენტი გახდა საჭირო, რომელსაც ფული ჰქვია. ასეთი გაცვლა იგივე გართულებული გარიგებაა, რაც კარგად უნდა შევნიშნოთ და გავიგოთ. გაცვლა ორ გარიგებად, ორ ნაწილად იყოფა. ესენია: გაყიდვა და შესყიდვა – რომელთა გაერთიანებაც საჭიროა პროცესის დასასრულებლად. თქვენ ყიდით მომსახურებას და იღებთ დოლარს, შემდგომ, ამ დოლარით მომსახურებას ყიდულობთ. ეს გარიგებაა და იგი მანამ არ დასრულდება, სანამ თქვენს ნამდვილ დაკმაყოფილებას არ გამოიწვევს. თქვენ იმისთვის მუშაობთ, რომ სხვათა სურვილები დააკმაყოფილოთ. ასევე, სხვები აკმაყოფილებენ თქვენსას. გამომუშავებული დოლარით თქვენ სხვისი ნაშრომის შეძენა შეგიძლიათ. როდესაც ამას განახორციელებთ, თქვენთვის ეკონომიკური ევოლუციაც დასრულდება, რადგან მხოლოდ ამ შემთხვევაში მიიღებთ იმას, რაც გინდოდათ, თქვენი შრომის საზღაურად. გარიგება გულისხმობს მომსახურების გაცემასა და მიღებას. იგივე რატომ არაა გაცვლის დროსაც, რომელიც ასევე ორნაწილიანი გარიგებაა? აქ ორ რამეს უნდა დავაკვირდეთ. პირველ ყოვლისა, მსოფლიოში ბევრი თუ მცირე ფულის არსებობა უმნიშვნე-

ლო გარემოებაა. თუ ფული ბევრია, მეტია მოთხოვნა; თუ მცირეა, მაშინ მცირეზეა მოთხოვნა, თითოეული ტრანსაქციისთვის: რადგან ცხადია, რომ ფული ყოველთვის ჩნდება თითოეულ გაცვლაში, იგი განიხილება როგორც ნიშანი და საზომი იმ საგნებისა, რომლებიც იცვლებიან.

**ბ.** კიდევ უარყოფთ, რომ ფული გამოსადეგი საგნების ნიშანია?

**ფ.** მონეტა არაა ფქვილის ბარელის ნიშანი, არამედ ფქვილის ბარელი არის მონეტის ნიშანი.

**ბ.** რა ზიანი მოგვადგება იმით, თუ ფულს ისე შევხედავთ, როგორც სიმდიდრის ნიშანს?

**ფ.** შექმნილ უხერხულობას მივყავართ იდეამდე, რომ საგნების გასაზრდელად მხოლოდ ნიშანი უნდა გავზარდოთ; ჩვენ ვდგავართ საშიშროების წინაშე, რადგან მიიღებთ ყველა იმ მცდარ ზომას, რომლებიც მეფედ გამოცხადებისას მიიღეთ. უფრო შორსაც უნდა წავიდეთ. როგორც ოქროს ან ვერცხლის ფულში ვხედავთ სიმდიდრის ნიშანს, ასევე ქაღალდის ფულში ვხედავთ ოქროს ან ვერცხლის ფულის ნიშანს; და ვასკვნით, რომ არსებობს ყველას გამდიდრების ძალიან იოლი და მარტივი გზა.

**ბ.** მაგრამ იმედია ისე შორს არ წახვალთ, რომ ვიკამათოთ, ფული არის თუ არა ღირებულების საზომი?

**ფ.** დიახ, ნამდვილად, უფრო ჩავუღრმავდები საკითხს, რათა ზუსტად გავარკვიო, სად არის ილუზია. ჩვევად იქცა, რომ ყველაფრის ღირებულება ფულს მივანიჭოთ. მას ვაფასებთ ხუთ, ათ ან ოც დოლარად. ან ვამბობთ, რომ ის იწონის ხუთ, ათ ან ოც მარცვალს; ხუთი, ათი ან ოცი იარდის საზომია; ეს მიწა მოიცავს ხუთ, ათ ან ოც აკრ მიწას; ამიტომ დასკვნა გაკეთდა, რომ ფულიც ღირებულების საზომია.

**ბ.** ჩანს, რომ ასე იყო.

**ფ.** დიახ, ასეა. და სწორედ ამის გამო ვწუწუნებ. ყველა თანხმდება, რომ სიგრძის, ზომის საზომები რაოდენობრივი და უცვლელია. მაგრამ იგივე არ ხდება ოქროსა და ვერცხლის ღირებულებასთან დაკავშირებით. იგი ისევე მერყეობს, იმავე მიზეზებით და იმავე კანონებს ემორჩილება, როგორსაც მარცვლეული, ღვინო, ტანსაცმელი. ოქროც ისევე გაჩნდა, როგორც რკინა – მეშახტეების შრომის, მეწარმეთა წინსვლის შედეგად. მისი წარმოების ღირებულების, ბაზარზე არსებული რაოდენობისა და მასზე მოთხოვნილების მიხედვით, იგი ან მეტი ღირს, ან ნაკლები; ერთი სიტყვით, იგი ისეთივე რყევას განიცდის, როგორსაც ადამიანის მიერ წარმოებული ნებისმიერი პროდუქტი. მაგრამ ერთი გარემოება განსაკუთრებულია, და მრავალი შეცდომის საფუძველიც ხდება. როცა ფულის ღირებულება მერყეობს, ცვლილება ეხება სხვა ნაწარმსაც, რომელზეც იგი იცვლება. დავუშვათ, ოქროს მიმართ გარემოებები უცვლელია, და რომ მარცვლეული კულტურის მოსავლიანობა წარუმატებლად დასრულდა. მარცვლეულის ფასი გაიზრდება. იტყვიან: „ხორბლის ფქვილის ბარელი, რომელიც ხუთი დოლარის ღირებულებისა იყო, ახლა რვა ღირს“, და სწორიც იქნება, რადგან ეს იმ ხორბლის ფქვილის ღირებულებაა, რაც შეიცვალა, და გამოძახილი ამ ფაქტს შეესაბამება. მაგრამ, მოდით, სხვაგვარად მივუდგეთ: დავუშვათ, ყველა გარემოება, რომელიც დაკავშირებულია ხორბლის ფქვილთან, იგივე რჩება, და ოქროს არსებული მარაგის ნახევარი ქრება; ამ შემთხვევაში ოქროს ფასი გაიზრდება. ალბათ ვიტყვით: „მონეტა, რომელიც ათი დოლარის ღირებულებისა იყო, ახლა ოცი დოლარის გახდა“. იცით, ეს როგორ გამოიხატება? თითქოს ეს შედარების სხვა პროდუქტი ყოფილიყო, რომელიც ფასში შემცირდა – „ხორბლის ფქვილი, რომელიც ათი დოლარის

ღირებულებისა იყო, ახლა მხოლოდ ხუთიღა ღირს".

**ბ.** საბოლოოდ, ერთსა და იმავემდე მიდის.

**ფ.** ეჭვგარეშეა, მაგრამ დაფიქრდით, რა ვნებათა ღელვასა და ტყუილებს აქვს ადგილი გაცვლის დროს. როცა გაცვლის საშუალების ღირებულება მუდმივად ცვალებადია, ჩვენ არავინ გვეკითხება და ვერც ვიგებთ სახელწოდების ცვლილებას. ფული გამოიცემა ძველი, ხუთი დოლარის სახელწოდებით და ყოველი შემდგომი გაუფასურებისას იმავე სახელს ინარჩუნებს. ღირებულება შეიძლება შემცირდეს მეოთხედით, ნახევრად, მაგრამ ისევ ხუთ დოლარად იწოდება. ჭკვიანი ადამიანები მანამ შეინახავენ საკუთარ საქონელს, სანამ უფრო დიდი რაოდენობის ფულზე არ გაცვლიან. ისინი მოითხოვენ ათ დოლარს იმაში, რაც წესით ხუთ დოლარად უნდა გაეყიდათ; მაგრამ ჩვეულებრივი ადამიანები ამას ვერ გათვლიან. მრავალმა წელიწადმა უნდა განვლოს, რომ ყველა ღირებულებამ შესაბამის დონეს მიაღწიოს. უცოდინრობისა და ჩვეულების გავლენით, დასაქმებულის დღიური ანაზღაურება დოლარი იქნება მანამ, სანამ მოხმარების საგნების ხელსაყრელი ფასი მუდმივ ზრდას განიცდის. მიზეზის გარკვევის გარეშე იგი უფრო გაღარიბდება. მოკლედ, საუბრის შეწყვეტამდე და ჩვენს დაშორებამდე, გთხოვთ ყურადღება ამ არსებით საკითხს მიაპყროთ: როცა ერთხელ გაყალბებული ფული (რა ფორმითაც უნდა იყოს წარმოდგენილი) მიმოქცევაში ჩაერთვება, გაუფასურებას გამოიწვევს, და ყველა გასაყიდი ნივთის ფასი გაიზრდება. მაგრამ ფასების ზრდა ყველა საგნისთვის ერთდროული და თანაბარი არ არის. ჭკვიანი ადამიანი, ბროკერი ან მეწარმე არ დაზარალდება ამით; მათი საქმეა, დააკვირდნენ ფასების მერყეობას, დააკვირდნენ მიზეზს, და სპეკულაციაც კი გასწიონ. მაგრამ წვრილი ვაჭარი მთელ ამ სიმძიმეს საკუთარ მხრებ-

ზე ზიდავს. ამით მდიდარი უფრო არ მდიდრდება, მაგრამ ღარიბი კიდევ უფრო ღარიბდება. ასეთი ხერხებით სიღარიბესა და სიმდიდრეს შორის განსხვავება იზრდება, სოციალურად ადამიანები მუდმივად ერთსა და იმავე დონეზე რჩებიან. დაზარალებულ კლასებს საუკუნეები სჭირდება უწინდელ მდგომარეობაში დასაბრუნებლად.

**ბ.** მე ახლა უნდა წავიდე და ჩავფიქრდე გაკვეთილზე, რომელიც თქვენგან მივიღე.

**ფ.** თქვენი დისერტაცია დაასრულეთ? მე ჩემი ძლივს დავიწყე. ჯერ არ მისაუბრია კაპიტალის საყოველთაო სიძულვილზე, უსასყიდლო (სარგებლის გარეშე გაცემულ) სესხებზე – ყველაზე მცდარ შეხედულებასა და სავალალო შეცდომაზე, რომელიც მომდინარეობს იმავე წყაროდან.

**ბ.** რა? კაპიტალისტთა წინააღმდეგ მოსახლეობის შემაშფოთებელი უკმაყოფილება ფულის სიმდიდრესთან გაიგივებიდან მომდინარეობს?

**ფ.** ეს სხვადასხვა მიზეზთა შედეგია. საუბედუროდ, კაპიტალისტებმა მიისაკუთრეს მონოპოლიები და პრივილეგიები. მაგრამ როდესაც დემოკრატიის თეორეტიკოსებმა აღნიშნულის გამართლება და მისი სისტემაში მოყვანა გადაწყვიტეს, რათა მისთვის გონივრული იერსახე მიეცათ, დახმარებისთვის მიმართეს მცდარ პოლიტიკურ ეკონომიკას, რომელსაც გაურკვევლობა უდევს საფუძვლად. ისინი ამბობდნენ: „დოლარი ჭიქის ქვეშ დადეთ; დაივიწყეთ მისი არსებობა ერთი წლის განმავლობაში; შემდეგ მიდით და დარწმუნდებით, რომ იგი არც ათი, არც ხუთი და არც ცენტის რაიმე ნაწილით არ გაზრდილა. მაშასადამე, ფული არ ქმნის სარგებელს“. შემდგომ, სიტყვა ფული მის მოჩვენებით ნიშნად, კაპიტალად შეცვალეს. მათ შექმნეს ასეთი გამონათქვამების სერიები: „მაშინ კაპიტალი არ წარმოშობს

სარგებელს“, „ამგვარად, ვინც გასესხებთ ფულს და ამით რაიმე სარგებელს იღებს, ის ქურდია; ყველა კაპიტალისტი ქურდია; სიმდიდრეს სინამდვილეში ფლობს ის, ვისაც იგი არ ეკუთვნის; შესაბამისად, არ არსებობს საკუთრება. ამიტომ ყველაფერი ეკუთვნის ყველას; მაშასადამე...“

**ბ.** ეს ძალიან სერიოზულია; მით უმეტეს, სილოგიზმისგან ასე არაჩვეულებრივად ჩამოყალიბდა. აღფრთოვანებული უნდა ვიყო ამით. მაგრამ, ვაი! ყურადღების მოკრება მეტად აღარ შემიძლია. მონეტები, ფული, მომსახურება, კაპიტალი, სარგებელი, – ეს სიტყვები ჩემს თავში უდიდეს ქაოსს ქმნიან, უკვე ძნელია გავიგო, სად ვიმყოფები ახლა. თუ ინებებეთ, იქნებ სხვა დროს განგვეახლებინა.

**ფ.** ამასობაში კი ინებეთ მცირე ნაშრომი, სახელად „კაპიტალი და ქირა“. შეიძლება მან ზოგიერთი ეჭვი გაგიქარწყლოთ. უბრალოდ, გასართობად გადახედეთ.

**ბ.** გავერთო?

**ფ.** ვინ იცის! ერთი მოსაბეზრებელი საგანი ცვლის მეორეს.

**ბ.** ჯერ არ გამიაზრებია ფულსა და პოლიტიკურ ეკონომიკაზე თქვენი შეხედულებები. მაგრამ, თქვენი საუბრიდან დავასკვენი, რომ ეს საკითხები უდიდესი მნიშვნელობისაა; ომსა თუ მშვიდობაზე, წესრიგსა თუ ანარქიაზე, მოქალაქეთა გაერთიანებასა თუ ანტაგონიზმზე, სწორედ ასეთ კითხვებს უნდა გაეცეს პასუხი. რატომ არის, რომ საფრანგეთში და სხვა მაღალცივილიზებულ ქვეყნებში, მეცნიერებაში, რომელიც ახლა გვაღელვებს და რომლის გავრცელება ასე მნიშვნელოვანია კაცობრიობის ბედზე, მცირე რამაა ცნობილი? იმაში ხომ არაა საქმე, რომ სახელმწიფო ამ საკითხებს არასაკმარისად ასწავლის?

**ფ.** მთლად ასე არაა. ამ მოხერხებული ეშმაკობის გარეშეც, სახელმწიფო ახორციელებს ყველა ადამიანის ტვინის

ჩატუმბვას ცრურწმენებით, ხოლო ყველას გულს ანარქიული, ომისა და სიძულვილის გრნობებით ავსებს; ასე რომ, როცა წესრიგის, მშვიდობისა და გაერთიანების მოძღვრება თავად წარადგენს საკუთარ თავს, ამაოა იმაზე ფიქრი, რომ სისწორე და სიმართლე მის მხარეს იქნება – ის აღიარებას მაინც ვერ მიიღებს.

**ბ.** აშკარად საშიში ბუზღუნა ხართ. რა ინტერესი უნდა ჰქონდეს სახელმწიფოს, რათა მოახდინოს ადამიანთა ინტელექტის მისტიფიცირება რევოლუციების, სამოქალაქო და საგარეო ომის სასარგებლოდ? დანამდვილებით აზვიადებთ თქვენს ნათქვამს.

**ფ.** გაითვალიწინეთ. იმ დროს, როცა ჩვენი ინტელექტუალური შესაძლებლობები თავისთავად განვითარებას იწყებენ, იმ ასაკში, როცა შთაბეჭდილებები სიცოცხლით სავსეა, როცა აზროვნების ჩვევები ყველაზე იოლად ყალიბდება – როდესაც შეგვიძლია გავეცნოთ საზოგადოებას და გავიგოთ მისი – ერთი სიტყვით, როდესაც ჩვენ მხოლოდ შვიდი თუ რვა წლისანი ვართ, რას აკეთებს მაშინ სახელმწიფო? იგი აგვიხვევს თვალებს, ამოგვიღებს მშვიდად იმ სოციალური წრიდან, რომელიც გარშემო გვაკრავს, რომ ჩაგვძიროს, ჩვენივე შთამბეჭდავი უნარებით ან მგრძნობიარე გულებით რომაული საზოგადოების შუაგულში. სულ მცირე, ათი წელიწადი გვაჩერებს აქ, იმდენ ხანს, რომ ჩვენს გონებრივ შესაძლებლობებზე წარუშლელი კვალი დატოვოს. დააკვირდით, რომაული საზოგადოება ჩვენი საზოგადოების სრულიად საწინააღმდეგოა. ისინი ომით ცხოვრობდნენ. ჩვენ უნდა გვძულდეს ომი; მათ სძულდათ შრომა. ჩვენ შრომით უნდა ვიცხოვროთ; საარსებო საშუალებები იქ მონობასა და ძარცვას ეფუძნებოდა. აქ ისინი თავისუფალი წარმოებით უნდა მივიღოთ. რომაული საზოგადოება ორგანიზებული იყო თავისი პრინ-

ციპების გარშემო. ეთაყვანებოდა იმას, რაც ააყვავებდა. ღირსებად მიიჩნევდა, რაც ჩვენთვის უღირსობაა. მათ პოეტებსა და ისტორიკოსებს უნდა ედიდებინათ ის, რასაც ჩვენ აბუჩად ვიგდებთ და გვძულს. თავისუფლებას, წესრიგს, სამართლიანობას, ადამიანებს, პატივისცემას იგივე გავლენა და მნიშვნელობა არ ჰქონდა რომში, როგორიც პარიზში აქვს. რას მოელი იმ ახალგაზრდობისგან, რომლებიც სამონას-ტრო სკოლებსა თუ უნივერსიტეტებში ლივიუსის[1] და ქვინტუს ქურტიუსის[2] კატეხიზმებით გაიზარდა. ისინი ვერ გაიგებენ თავისუფლებას ისე, როგორც ძმები გრაკ-ჰუსები;[3] ღირსებას ისე, როგორც კატონი[4] და პატრიოტიზმს, როგორც კეისარი? ნუთუ გგონიათ, რომ ჯგუფებად არ გაერთიანდებიან და საომრად არ მოემზადებიან? ნუთუ გგონიათ, რომ საზოგადოებრივი წესრიგის მექანიზმით დაინტერესდებიან? ფიქრობთ, რომ მათი გონება ამისთვის მზად არ არის? ნუთუ ვერ ხედავთ, რომ ამისთვის ისინი უნდა გათავისუფლდნენ ახლანდელი წარმოდგენებისგან, და მიიღონ სხვა, რადიკალურად განსხვავებული?

**ბ.** რა დასკვნა გამოგაქვთ აქედან?

**ფ.** ყველაზე სასწრაფო აუცილებლობა არის ის, რომ სახელმწიფომ კი არ უნდა ასწავლოს, არამედ განათლების ნება უნდა დართოს. ყველა მონოპოლია საშინელებაა, მაგრამ ყველაზე უარესი განათლების მონოპოლიაა.

---

[1] ტიტუს ლივიუსი (ძვ.წ. 59-17 წწ.) – რომაელი ისტორიკოსი, ფილოსოფოსი.

[2] ქვინტუს ქურტიუსი (ახ.წ. I ს.) – რომაელი ისტორიკოსი.

[3] ძმები გრაკჰუსები (ძვ. წ. II ს.) – გაიუს და ტიბერიუს გრაკჰუსები, ცნობილი რომაელი პოლიტიკური მოღვაწეები, სოციალური რეფორმატორები.

[4] მარკუს კატონი (ძვ.წ. 95-46 წწ.) – რომაელი სახელმწიფო მოღვაწე და ორატორი.

## საკუთრება და კანონი[1]

თანამოქალაქეთა ნდობამ კანონმდებლის წოდება მომანიჭა.

მე უცილობლად უარს ვიტყოდი ამ წოდებაზე, მისი არსი რომ რუსოს მსგავსად მესმოდეს.

რუსომ განაცხადა: „იმ ადამიანს, ვინც მიზნად დაისახავს ერის (საზოგადოების) ჩამოყალიბებას, უნდა გააჩნდეს ადამიანის ბუნების შეცვლის უნარი, ანუ მან უნდა შეძლოს ყოველი ცალკეული ინდივიდის, რომელიც თავისთავად სრულყოფილი და მთლიანი ქმნილებაა, ერთი ორგანიზმის ნაწილად გარდაქმნა, რომელზედაც დამოკიდებული იქნება მისი სიცოცხლე და კეთილდღეობა. ეს ასევე გულისხმობს ადამიანთა ფიზიკური აგებულების შეცვლას, ანუ მათ გაძლიერებას. თუ მართალია მოსაზრება, რომ ძლიერი და კარგი მეფე იშვიათობაა, მაშინ რა შეიძლება ითქვას კანონმდებელზე? პირველმა მხოლოდ იმ მოდელის დამკვიდრება უნდა გააგრძელოს, რომელიც სხვამ შექმნა მაშინ, როდესაც ეს უკანასკნელი გამომგონებელი უნდა იყოს, ახალ მანქანას რომ შექმნის. პირველი მხოლოდ ოპერატორია, რომელიც არსებულ მანქანას აიძულებს ისე იმოქმედოს, როგორც გათვალისწინებული იყო.

დარწმუნებული იყო რა, რომ საზოგადოება ადამიანის გამოგონებაა, რუსოს მიზანშეწონილად მიაჩნდა მისი

[1] გამოქვეყნდა „Journal des ekonomistes“-ში 1848 წლის 15 მაისს.

სრულყოფა კანონისა და კანონმდებლების ძალით. მას მიაჩნდა, რომ მანძილი საზოგადოებასა და კანონმდებელს შორის, რასაც შესაძლებელია უფსკრულიც კი დავარქვათ, იმდენად დიდია, რამდენადაც განსხვავება მანქანის გამომგონებელსა და იმ ინერტულ მასას შორის, რომლისგანაც ეს მანქანა შედგება.

რუსოს აზრით, კანონმა ადამიანები უნდა გარდაქმნას და უნდა დაუშვას ან არ დაუშვას საკუთრება. ჩემი აზრით, საზოგადოება, ადამიანები და საკუთრება კანონის ჩამოყალიბებამდე არსებობდა. მე ასე ვიტყოდი: საკუთრება იმიტომ კი არ არსებობს, რომ კანონი არსებობს, არამედ კანონი არსებობს იმიტომ, რომ საკუთრება არსებობს.

ამ ორ სისტემას შორის ფუნდამენტური განსხვავებაა. ამ სისტემების ზეგავლენა და შედეგები ხშირად ნათლად არ გვესმის, სწორედ ამიტომაც მივეცი თავს ნება, ეს საკითხი უფრო ზუსტად ჩამომეყალიბებინა და გამეშუქებინა. პირველ ყოვლისა, მინდა აღვნიშნო, რომ სიტყვა „საკუთრებას“ ზოგადი და არა „მიწის მფლობელობის უფლების“ მნიშვნელობით გამოვიყენებ. ვწუხვარ და ალბათ ამ მოსაზრებას სხვა ეკონომისტებიც გაიზიარებენ, რომ ამ სიტყვას ხშირად მიწის მფლობელობასთან აიგივებენ. „საკუთრება“ მე მესმის, როგორც მშრომელი ადამიანის უფლება ყოველივე იმაზე, რაც მან თავისი შრომით შექმნა.

რადგანაც საკუთრების მნიშვნელობა განვმარტე, მინდა დავსვა შეკითხვა: ეს უფლება კანონით არის მინიჭებული თუ ის კანონის შექმნამდე არსებობდა და მასზე უპირატესია. ანუ, კანონმა უნდა დააწესოს საკუთრების უფლება თუ პირიქით, საკუთრება კანონამდე არსებობდა და მან მისცა დასაბამი კანონს. პირველ შემთხვევაში კანონმდებლის ფუნქციაა საკუთრების განსაზღვრა, მართვა და საჭიროების შემთხვევაში მისი ჩამორთმევა, მაშინ როდე-

საც მეორე შემთხვევაში მისი იურისდიქცია საკუთრების უფლების უზრუნველყოფითა და დაცვით შემოიფარგლება.

იმ კონსტიტუციის პროექტის შესავალში, რომელიც თანამედროვეობის ერთ-ერთმა უდიდესმა მოაზროვნემ მუსიე დე ლამენემ[1] გამოაქვეყნა, შემდეგი სიტყვები აღმოვაჩინე:

„ფრანგი ხალხი აცხადებს, რომ ის უფლებებისა და მოვალეობების არსებობას ხელქმნილი კანონების შექმნამდე და მათგან დამოუკიდებლად აღიარებს. ეს უფლებები და მოვალეობები, რომლებიც ღვთისგან არის მინიჭებული, სამ წმინდა დოგმაშია გამოხატული: თანასწორობა, თავისუფლება და ერთობა“.

მე ვსვამ კითხვას: განა საკუთრების უფლება ერთ-ერთი იმ უფლებათაგანი არ არის, რომლებიც კანონის შექმნამდე არსებობდა და მისი არსებობის მიზეზს წარმოადგენს?

ეს არ არის თეორიული ხასიათის შეკითხვა. მას ფუნდამენტური მნიშვნელობა აქვს. ამ შეკითხვაზე პასუხის გაცემა საზოგადოებისთვის უაღრესად მნიშვნელოვანია და ვიმედოვნებ, მკითხველი ამაში დარწმუნდება, როდესაც გაეცნობა ამ ნაშრომსა და მასში განხილული ორი სისტემის ჩამოყალიბების მექანიზმებისა და მათი შედეგების შედარებას.

ეკონომისტებს მიაჩნიათ, რომ საკუთრება ისეთივე იმთავითვე არსებული ფაქტია, როგორიც ადამიანი. ადამიანი კანონს არ შეუქმნია, ისევე როგორც არ შეუქმნია საკუთრება. საკუთრება ადამიანის არსებობის ბუნებრივი შედეგია.

ანუ, შეიძლება ითქვას, რომ ადამიანი მესაკუთრედ

[1] ფელისიტე დე ლამენე (1782-1854) – ფრანგი ფილოსოფოსი, კათოლიკური ეკლესიის მღვდელი, რეფორმატორი და მუშათა კლასის ინტერესების დამცველი.

იბადება, რადგანაც მას დაბადებისთანავე გარკვეული მოთხოვნილებები გააჩნია, რომელთა დაკმაყოფილება მისთვის სასიცოცხლოდ მნიშვნელოვანია. ადამიანს გააჩნია ის ორგანოები და უნარ-ჩვევები, რომელიც მას საკუთარ მოთხოვნილებათა დაკმაყოფილებისთვის სჭირდება. უნარ-ჩვევები და შესაძლებლობები ადამიანის ნაწილს, მის გაგრძელებას წარმოადგენს, ხოლო საკუთრება არაფერია გარდა იმისა, რაც უნარ-ჩვევებისა და შესაძლებლობების დანამატი. თუ ადამიანს ამ უნარ-ჩვევებს წავართმევთ, ის მოკვდება. თუ ადამიანს მის შექმნილს ჩამოაშორებენ, ის ასევე მოკვდება.

არსებობენ პოლიტიკური თეორეტიკოსები, რომლებიც ფრიად გულმოდგინედ მსჯელობენ იმაზე, თუ როგორი სახით უნდოდა ღმერთს ადამიანის შექმნა. ჩვენ კი, ჩვენი მხრივ ადამიანს ისეთი სახით ვსწავლობთ, როგორიც ის ღმერთმა შექმნა. ჩვენ მიგვაჩნია, რომ ადამიანს თავისი მოთხოვნილებების დაკმაყოფილების გარეშე არსებობა არ შეუძლია და რომ ის ამ მოთხოვნილებებს ვერ დაიკმაყოფილებს, თუ არ იშრომებს, ხოლო ის არ იშრომებს, თუ დარწმუნებული არ იქნება, რომ მისი შრომის შედეგის გამოყენება მოთხოვნილებების დაკმაყოფილების მიზნით შეეძლება. ჩვენ გვჯერა, რომ საკუთრება ღვთის ნებით არის გათვალისწინებული და რომ კანონის დანიშნულება საკუთრების დაცვაა.

ამგვარად, მართებულად მიგვაჩნია, რომ საკუთრება კანონის შექმნამდე არსებობდა, რადგანაც ეს იმ პირველყოფილ ადამიანებსაც ესმოდათ, რომლებსაც კანონები, ანუ დაწერილი კანონები არ გააჩნდათ. როდესაც პირველყოფილმა ადამიანმა თავისი შრომა თავშესაფრის შექმნისკენ წარმართა, არავინ დაეჭვებულა იმაში, თუ ვინ იყო ამ თავშესაფრის მფლობელი. რასაკვირველია, სხვა უფრო

ძლიერ პირველყოფილ ადამიანს მისთვის ამ საკუთრების წართმევა შეეძლო, თუმცა ამას ტომის რისხვა მოჰყვებოდა. სწორედ ძალის ბოროტად გამოყენების შედეგად მიეცა დასაბამი გაერთიანებებს, საერთო შეთანხმებებს, კანონს, რომელიც საკუთრების დაცვის უზრუნველყოფის მიზნით საზოგადოებრივ ძალოვან სტრუქტურებს ქმნის. შესაბამისად, კანონი საკუთრების არსებობის შედეგად შეიქმნა და არა პირიქით.

შეიძლება ითქვას, რომ საკუთრების პრინციპი ცხოველთა სამყაროშიც კი არის აღიარებული. მერცხალი თავის ბარტყებს იმ ბუდეში ზრდის, რომელიც მან თავად ააშენა.

მცენარეებიც კი გარემოსთან მორგებისა და მითვისების გზით არსებობენ. ანუ, ისინი მათ მისაწვდომ ნივთიერებებს ითვისებენ, როგორიცაა მარილები, ჰაერი და სხვა. ამ პროცესის შეწყვეტა მცენარის სიკვდილს გამოიწვევს.

ადამიანიც მითვისების საფუძველზე არსებობს და ვითარდება. ეს ბუნებრივი მოვლენაა, რომელიც ადამიანის არსებობისთვისაა საჭირო. საკუთრება შრომის შედეგის მითვისებას წარმოადგენს. როდესაც შრომის შედეგად პროდუქტი იქმნება, ძნელი წარმოსადგენია, თუ როგორ შეიძლება ვივარაუდოთ, რომ ეს პროდუქტი სხვა ადამიანის მიერ მითვისებისა და მისი კეთილდღეობის მიზნით იქმნება და არა იმ ადამიანისთვის, რომელმაც ის შექმნა.

სწორედ ამ იმთავითვე არსებული ვითარებისა და ურთიერთობების დარეგულირების მიზნით შეიქმნა კანონი. რადგანაც არსებობისა და განვითარების მიზნით ძლიერს ტენდენცია აქვს, რომ სუსტს მისი შრომის შედეგი წაართვას, ადამიანები შეთანხმდნენ, რომ საზოგადოების წევრთა ძალების გაერთიანებით ძალადობის პრევენცია და შეზღუდვა უზრუნველეყოთ. ამგვარად, კანონის ფუნქცია

საკუთრების დაცვაა. ანუ, საკუთრება კი არ წარმოადგენს შეთანხმების შედეგს, არამედ კანონი.

მოდით, ახლა მეორე, ანუ ამ სისტემის საწინააღმდეგო სისტემის ჩამოყალიბების წინაპირობები განვიხილოთ.

წარსულში მოქმედ ყველა კონსტიტუციაში მითითებული იყო, რომ საკუთრება ხელშეუხებელია. ეს ფაქტი იმაზე მიუთითებს, რომ ნებისმიერი საზოგადოებრივი ორგანიზაციის მიზანი კერძო შრომითი ასოციაციებისა და ინდივიდების შრომის განვითარების ხელშეწყობაა. ეს კი ნიშნავს, რომ საკუთრების უფლება კანონამდე არსებობდა და შესაბამისად, კანონის ერთადერთი მიზანი საკუთრების დაცვა უნდა იყოს.

ვფიქრობ, რომ ასეთი დეკლარაცია ჩვენს კონსტიტუციებში უფრო ინსტინქტურად იყო შეტანილი, ანუ ეს უფრო ფარისევლურ ფრაზას წარმოადგენს და არა გააზრებულ აქტს, მაგრამ მიუხედავად ამისა, ის ჩვენს სოციალურ მრწამსს წარმოადგენს.

თუ სწორია, რომ ლიტერატურა საზოგადოების აზრის გამოხატულებაა, მაშინ გასაოცარია ის გარემოება, რომ პოლიტიკური თეორეტიკოსები ესალმებიან რა საკუთრების პრინციპს და აღიარებენ მის არსებობას, იმავდროულად მხარს უჭერენ კანონებს, რომლებიც არა საკუთრების უფლების დაცვას, არამედ მისი გადახალისების, შესუსტების, გარდაქმნის, დაბალანსების, გათანაბრების, აგრეთვე საკუთრების, კრედიტისა და შრომის მართვისკენ არის მიმართული.

ანუ, ეს გულისხმობს, რომ კანონში ჩადებულია კანონმდებლის აბსოლუტური უფლება, განაგოს ადამიანები და საკუთრება.

ეს გარემოება ჩვენ არ მოგვწონს, თუმცა არ გვიკვირს, რომ ეს ასეა.

საიდან მოდის ეს მოსაზრებები საკუთრების უფლების

შესახებ? საწყისი ლათინურ ლიტერატურაში და რომაულ კანონმდებლობაში უნდა ვეძებოთ.

მე განათლებით იურისტი არა ვარ და არ შემისწავლია კანონმდებლობა, თუმცა ჩემთვის საკმარისია ვიცოდე, რომ ამ თეორიების პირველწყარო რომაული კანონია და შესაბამისად, მიმაჩნია, რომ ეს მოსაზრებები მცდარია. ბუნებრივია, რომაელები საკუთრებას კანონის მიერ დაშვებულ პროდუქტად განიხილავენ. ისინი თანამედროვე პოლიტიკური ეკონომიკის მსგავსად საწყისებს არ ეძებდნენ და არ აღიარებდნენ, რომ საკუთრება ადამიანის არსში ძევს. ისინი არ სწავლობდნენ ურთიერთობებს ადამიანს, მის შესაძლებლობებს, შრომასა და საკუთრებას შორის. ამის გაკეთება მათთვის აბსურდული და თვითგანადგურების ტოლფასი იქნებოდა. რომაელები ძარცვითა და წართმევით არსებობდნენ, მათი ცხოვრების წესი მთლიანად მონების შრომას ეფუძნებოდა. როგორ დაუშვებდნენ რომაელები თავიანთ კანონებში იმის აღიარებას, რომ საკუთრება იმ ადამიანს ეკუთვნის, რომელმაც ის თავისი შრომით შექმნა? ეს ხომ მათი საზოგადოების საფუძველს შეარყევდა. არა, ისინი ასე არ ფიქრობდნენ და ამას არც აღიარებდნენ. ისინი საკუთრების ემპირიულ დეფინიციას ემხრობოდნენ: „Jus utendi et abutendi“, რაც „სარგებლობისა და ჩამორთმევის უფლებას“ ნიშნავს. ეს დეფინიცია მხოლოდ შედეგს ასახავს და არა მიზეზს, რადგანაც რომაელები ამ უკანასკნელზე თვალის დახუჭვას ცდილობდნენ.

სამწუხაროა, რომ XIX საუკუნის სამართალი კვლავ ანტიკურ ხანაში ჩამოყალიბებულ პრინციპებს ეფუძნება, თუმცა ამასაც თავისი ახსნა აქვს. სამართლებრივი აზროვნების განვითარებაზე მონოპოლია საფრანგეთს ეკუთვნის, ხოლო მონოპოლია გამორიცხავს პროგრესს. რასაკვირველია, სამართალმცოდნეები ყოველთვის როდი

არიან პასუხისმგებელი საზოგადოებრივი აზრის ჩამოყალიბებაზე, თუმცა ისიც უნდა ითქვას, რომ საუნივერსიტეტო და საეკლესიო განათლება ფრანგ ახალგაზრდებს ხელს უწყობს სწორედ ამ მცდარი მოსაზრებების გათავისებასა და მიღებაში.

აღნიშნულის მისაღწევად განათლების სისტემა ჩვენი ცხოვრების საუკეთესო ათი წელიწადის განმავლობაში ომისა და მონობის იმ ატმოსფეროში გვძირავს, რომელიც რომაულ საზოგადოებას ახასიათებდა.

შესაბამისად, გასაკვირი არ არის, რომ ეს მოსაზრებები XIX საუკუნეშიც ცოცხლობენ და დღესაც ამტკიცებენ, რომ საკუთრება კანონის შედეგად ჩამოყალიბდა და არა პირიქით. რუსოს მოსაზრებით, არა მხოლოდ საკუთრება, არამედ თავად საზოგადოებაც კანონმდებლის გამოგონებაა.

სოციალური წყობა ხელშეუხებელი უფლებაა, რომელიც ყველა დანარჩენის საფუძველს წარმოადგენს. ეს უფლება ბუნებისგან არ მოდის. შესაბამისად, ეს უფლება შეთანხმების შედეგია.

ამგვარად, უფლება, რომელიც ყველა დანარჩენის საფუძველს წარმოადგენს, ერთთავად პირობითია. შესაბამისად, საკუთრება, რომელიც ნაწარმოები უფლებაა, ასევე პირობითია და ბუნებისგან არ მომდინარეობს.

რობესპიერი საკუთრებასთან დაკავშირებით რუსოს მოსაზრებებს იზიარებდა. მოწაფის გამონათქვამებში მისი მასწავლებლის ნააზრევის გამოძახილი კარგად ჩანს.

მოქალაქენო, საკუთრების შესახებ ჩვენი თეორიის სრული სახით ჩამოყალიბების მიზნით მსურს, რამდენიმე საკითხი გავაშუქო.

წინასწარ გაფრთხილებთ, რომ ჩემი სიტყვები ვინმეს შეურაცხყოფისთვის გამიზნული არ არის. მდაბალო სულებო, მხოლოდ ოქროს რომ აფასებთ, ნუ შეშინდებით. თქვენი

სიმდიდრის ხელყოფა და მითვისება არ მსურს. ჩემი არჩევანი რომ იყოს, ფაბრიციუსის ქოხში[1] ვირჩევდი დაბადებას, ვიდრე ლუკულუსის სასახლეში[2].

აქვე უნდა აღინიშნოს, რომ როდესაც საკუთრების კონცეფციის გაანალიზება ხდება, არასწორი იქნებოდა ამ ტერმინის სიმდიდრესთან ან კიდევ უარესი, უკანონო გზით მოხვეჭილ ქონებასთან გაიგივება. ფაბრიციუსის ქოხი ისეთივე საკუთრებაა, როგორიც ლუკულუსის სასახლე. მინდა მკითხველის ყურადღება შემდეგ სიტყვებზე მივაპყრო, რომლებიც ჩემი აზრით, მთელ სისტემას ზუსტად ახასიათებს:

თავისუფლების განსაზღვრის დროს, რომელიც ადამიანის ბუნებრივი უფლებებიდან უმთავრესი და ყველაზე ხელშეუხებელია, სწორად აღვნიშნეთ, რომ მის ზღვარს სხვა ადამიანთა უფლებები წარმოადგენენ. რატომ არ უნდა იყოს გამოყენებული ეს პრინციპი საკუთრებასთან, რომელიც სოციალურ ინსტიტუტს წარმოადგენს, იმგვარად, რომ ბუნების მარადიული კანონების უგულებელყოფა, ადამიანების მიღწეულ შეთანხმებათა უგულებელყოფაზე უფრო დასაშვები იყოს?

ამ შესავალი შენიშვნების შემდეგ რობესპიერი თავის პრინციპებს შემდეგნაირად აყალიბებს:

მუხლი 1: ყველა მოქალაქეს საკუთრების უფლება უნდა

---

[1] გაიუს ლუსინუს ფაბრიციუსი – გამოჩენილი რომაელი გენერალი და კონსული, რომლის პირდაპირობამ და მიუკერძოებლობამ უდიდესი შთაბეჭდილება მოახდინა პირუსზე, როდესაც ძვ.წ. 280 წელს დესპანად მიავლინეს მოლაპარაკებათა საწარმოებლად ტყვეების სანაცვლოდ გამოსასყიდის შეთავაზებასთან დაკავშირებით. შედეგად, ტყვეები უსასყიდლოდ გაათავისუფლეს. ფაბრიციუსი ისეთ სიღარიბეში გარდაიცვალა, რომ მისი ქალიშვილის ბედზე სახელმწიფოს მოუწია ზრუნვამ.

[2] ლუციუს ლიცინიუს ლუკულუსი (ძვ.წ 110-56) – რომაელი გენერალი და პლუტოკრატი. ცნობილი იყო ფუფუნებითა და ცხოვრების ელეგანტური და ექსტრავაგანტული სტილით.

გააჩნდეს და იგი გარანტირებული იყოს კანონით.

მუხლი 2: საკუთრების უფლება, ისევე როგორც ყველა სხვა უფლება, სხვა ადამიანთა უფლებების პატივისცემის ვალდებულებით არის შეზღუდული.

ამგვარად, რობესპიერი ერთმანეთისგან განცალკევებულად განიხილავს თავისუფლებასა და საკუთრებას. ეს ორი უფლება სხვადასხვა რიგისაა: ერთი ბუნებისგან არის მინიჭებული, ხოლო მეორე სოციალურ ინსტიტუტს წარმოადგენს. პირველი ბუნებრივია, ხოლო მეორე კი პირობითი.

ის ფაქტი, რომ რობესპიერი ამ ორ უფლებასთან დაკავშირებით მსგავს ზღვარს აწესებს, აღნიშნავს მის ვარაუდს, რომ ამ ორი უფლების წყარო ერთნაირი უნდა ყოფილიყო. დამოუკიდებლად იმისა, საუბარი ეხება საკუთრებას თუ თავისუფლებას, სხვათა უფლებების პატივისცემა გულისხმობს, რომ ეს უფლება არ უნდა შელახო ან შეზღუდო, არამედ პირიქით, აღიარო და დაადასტურო. სწორედ იმიტომ, რომ საკუთრება და თავისუფლება კანონის შემუშავებამდე არსებობდა, ორივე მათგანის არსებობა სხვათა მსგავსი უფლებების პატივისცემას ეფუძნება, ხოლო კანონის ფუნქცია ამ საზღვრის დაცვის უზრუნველყოფაა, რაც თავად პრინციპის აღიარებასა და მხარდაჭერას გულისხმობს.

ნათელია, რომ რუსოს იდეებით შთაგონებული რობესპიერი საკუთრებას სოციალურ ინსტიტუტად მოიაზრებდა. ის არ აკავშირებდა ამ უფლებას შრომასთან. ამბობდა, რომ ეს მხოლოდ კანონით უზრუნველყოფილი საკუთრების ნაწილის გამგებლობის უფლებაა.

ალბათ ზედმეტია იმის გამეორება, რომ რუსოსა და რობესპიერის მეშვეობით საკუთრების შესახებ რომაული პერიოდის მოსაზრებები ე.წ. სოციალისტურმა სამეცნიერო სკოლებმა გაიზიარეს. ჩვენ ვიცით, რომ ლუი ბლა-

ნის ნაშრომის პირველი ტომი, რომელიც რევოლუციის თემას ეძღვნება, ჟენევის ფილოსოფიისა და კონვენციის ლიდერისადმი დითირამბია.

ამგვარად, მოსაზრება იმის თაობაზე, რომ საკუთრების უფლება არის სოციალური ინსტიტუტი, კანონმდებლის შემოქმედება და კანონის ქმნილებაა, ანუ სხვა სიტყვებით რომ ითქვას, თვალსაზრისი, რომლის მიხედვითაც ეს ისეთი უფლებაა, რომელიც ბუნებრივ გარემოში ადამიანს არ გააჩნდა, რომიდან მოყოლებული ჩვენს დრომდე შენარჩუნდა სამართლის, კლასიკური მეცნიერებებისა და XVIII საუკუნის პოლიტიკის თეორეტიკოსთა სწავლების შედეგად. 1793 წლის ფრანგი რევოლუციონერები და გეგმური სოციალური წესრიგის თანამედროვე მომხრეებიც ამ მოსაზრებას იზიარებენ.

მოდით, განვიხილოთ ამ ორი სისტემის შედეგები, რომლებიც როგორც უკვე აღინიშნა, ერთმანეთის საწინააღმდეგო იდეებს ქადაგებენ. ნება მოგვეცით, სამართლებრივი სისტემის შეფასებით დავიწყოთ. პირველი შედეგი უტოპიურ გააზრებათა უკიდეგანო ასპარეზის შექმნას წარმოადგენს.

ეს თავისთავად ნათელია, რადგანაც თუ დავეთანხმებით იმ მოსაზრებას, რომ საკუთრების უფლება მხოლოდ კანონმა დაამკვიდრა, მაშინ შრომის ორგანიზების იმდენი სხვადასხვა გზა არსებობს, რამდენიც მეოცნებეებს გონებაში მოუვათ. როდესაც მისაღები ხდება თავად პრინციპი, რომ ადამიანებისა და საკუთრების განსაზღვრული ფორმით ორგანიზება, კომბინირება და ჩამოყალიბება კანონმდებლის პასუხისმგებლობა და მისი გემოვნების საკითხია, მაშინ ადამიანებისა და საკუთრების ორგანიზების, კომბინირებისა და ჩამოყალიბების ფორმების მრავალფეროვნებას საზღვარი არ ექნება. ამჟამად პარიზში

დაახლოებით 500 წინადადებაა იმის თაობაზე, თუ როგორ უნდა მოხდეს შრომითი ურთიერთობების ორგანიზება და დაახლოებით იმავე რაოდენობის წინადადებაა კრედიტის გაცემის მოგვარებასთან დაკავშირებით. უდავოა, ყველა ეს წინადადება ურთიერთგამომრიცხავია, თუმცა ყველა მათგანი ერთ მოსაზრებას ეყრდნობა, კერძოდ: კანონმა შექმნა საკუთრების უფლება და კანონმდებელს აბსოლუტური უფლებამოსილება გააჩნია, განაგოს მშრომელები და მათი შრომის პროდუქტი.

ამ წინადადებებს შორის ყველაზე უფრო დიდი ყურადღება ფურიეს, სენ-სიმონის, ოუენის, კაბესა და ლუი ბლანის წინადადებებმა მიიქცია. თუმცა აბსურდული იქნებოდა გვეფიქრა, რომ შრომითი ურთიერთობები ორგანიზების მხოლოდ ზემოთ ხსენებული ხუთი მოდელით შემოიფარგლება. სინამდვილეში, უამრავი ასეთი მოდელი არსებობს. შესაძლებელია ყოველდღე ახალი მოდელი წარმოიშვას, რომელიც გუშინდელზე უფრო მიმზიდველია. თქვენს წარმოსახვას მივანდობ იმაზე ფიქრს, თუ რა მოუვიდოდა კაცობრიობას, რომ ამ მიმზიდველი მოდელების გაჩენისთანავე, ვინმეს მათი ჩვენს თავზე გამოცდა გადაეწყვიტა. კაცობრიობას ყოველდღე მოუწევდა თავისი ცხოვრების სტილის შეცვლა ან პირიქით, მუდმივად იმ გეზის შენარჩუნება, რომელიც საერთო აღიარებით მცდარია, თუმცა მისგან გადახვევა შეუძლებელი.

მეორე შედეგი იმაში მდგომარეობს, რომ ყველა ამ მეოცნებეს ძალაუფლების ხელში ჩაგდების სურვილი უჩნდება. წარმოიდგინეთ, რომ მე შრომითი ურთიერთობების ორგანიზების განსაზღვრული სისტემა ჩამოვაყალიბე. თუ განსახილველად საზოგადოების წარვუდგენ და მის მოწონებას დაველოდები, გამოდის, ინიციატივა მათ ხელში აღმოჩნდება. მაგრამ სისტემაში, რომელსაც მე ვთავაზობ,

ინიციატივა კანონმდებელს ეკუთვნის. „კანონმდებელი" კი, როგორც რუსოს მიაჩნდა, „იმდენად ძლიერი უნდა იყოს, რომ ადამიანთა ბუნების გარდაქმნა შეძლოს". ამგვარად, მე უნდა ვეცადო კანონმდებელი გავხდე და ის სოციალური წესრიგი, რომელიც მართებულად მიმაჩნია, კაცობრიობას თავზე სწორედ ასეთი გზით მოვახვიო.

მეტიც, ნათელია, რომ სისტემებს, რომლებიც საკუთრების უფლებას საზოგადოებრივი შეთანხმების საგნად მიიჩნევენ, ან პრივილეგიებისა და უფლებების კონცენტრირებამდე მივყავართ, ან სრულ კომუნიზმამდე, რაც დამოკიდებულია იმაზე, თუ რამდენად კეთილშობილური ან ბოროტი ზრახვები ამოძრავებდა კანონმდებელს. თუ მისი ზრახვები ბოროტია, ის ყველაფერს იღონებს, რომ კანონმა მცირე ჯგუფს სხვების ხარჯზე ასარგებლოს. თუ მას ფილანთროპიული ზრახვები ამოძრავებს, მაშინ ეცდება, რომ ადამიანები გაათანაბროს, ცხოვრების დონის ერთიანი სტანდარტი დააწესოს და კანონით უზრუნველყოს, რათა საზოგადოების ყველა წევრს ერთნაირი წილი ერგოს იქიდან, რაც იქმნება. ასეთ შემთხვევაში, საკითხავი ის იქნება, საერთოდ თუ შეიქმნება რამე.

ამასთან დაკავშირებით უნდა ითქვას, რომ ახლახან ეროვნული ასამბლეის შეკრებაზე ლუქსემბურგის სასახლეში საინტერესო სანახაობა გაიმართა. გასაოცარია, რომ XIX საუკუნის შუა პერიოდში, ანუ თებერვლის რევოლუციიდან (ეს ის რევოლუციაა, რომელიც თავისუფლების დამკვიდრების ლოზუნგით განხორციელდა) რამდენიმე დღის შემდეგ ადამიანმა, რომელსაც მინისტრთა კაბინეტის წევრზე უფრო მაღალი სტატუსი გააჩნია, რადგანაც ის დროებითი მთავრობის წევრია, ანუ პირმა, რომელსაც შეუზღუდავი უფლებამოსილება მიენიჭა რევოლუციის შედეგად, მშვიდად შეიტანა ეჭვი იმაში, თუ რამდენად

მართებულია შრომის ანაზღაურების განსაზღვრის დროს მშრომელის ძალის, ნიჭის, შრომისმოყვარეობის, უნარჩვევებისა და მის მიერ შექმნილი დოვლათის ღირებულების გათვალისწინება. სამაგიეროდ, მან ამ პირადი ღირსებების უგულებელყოფა და ყველასთვის ფიქსირებული ანაზღაურების შეთავაზება მოითხოვა. ეს იგივეა, იკითხო, ერთსა და იმავე ფასად გაიყიდოს თუ არა ერთი იარდი ქსოვილი, რომელიც ბაზარზე გასაყიდად შემთხვევითმა პირმა გაიტანა და ორი იარდი ქსოვილი, რომელიც მეწარმეს ეკუთვნის? ამასთან, რაც კიდევ უფრო დაუჯერებელია, იმავე პირმა განაცხადა, რომ მისი აზრით, მოგება თანაბარი უნდა იყოს, მიუხედავად იმისა, თუ რა ხარისხისა და რაოდენობის პროდუქტი აწარმოა მან. შესაბამისად, მისი „ბრძნული“ შეხედულებით, მიუხედავად იმისა, რომ ბუნებაში ორი ორს უდრის, კანონის ძალით, ორი ერთის ტოლიც შეიძლება იყოს.

სწორედ ასეთ დასკვნებამდე მივყავართ იმ დაშვებას, რომ კანონი ბუნებაზე უზენაესია.

ის ადამიანები, ვისაც ეს პირი მიმართავდა, მიხვდნენ, რომ ასეთი მიკერძოებულობა თავად ადამიანის ბუნების საწინააღმდეგოა, რადგანაც ქსოვილის ერთი იარდი ვერ ეღირება იმდენი, რაც ორი იარდი უნდა ღირდეს. ასეთ შემთხვევაში საღ კონკურენციას სულ სხვა ხასიათის, ანუ ნეგატიური კონკურენცია ჩაენაცვლებოდა და ყველა მშრომელი ეცდებოდა, რომ უფრო ნაკლები ემუშავა, რადგანაც კანონის მიხედვით მისი ანაზღაურება უზრუნველყოფილი და სხვა დანარჩენების მსგავსი იქნებოდა.

მაგრამ „მოქალაქე“[1] ბლანმა ამგვარი კრიტიკა ივარაუ-

[1] მოქალაქე - ეს მიმართვა საფრანგეთის რევოლუციის დროს დამკვიდრდა და ავტორი მას ირონიულად იყენებს დაახლოებით იმავე მნიშვნელობით, როგორიც იყო „ამხანაგი“ საბჭოთა კავშირში.

და და თავისი, ადამიანისთვის ასე სახასიათო Dolce far niente-ის[1] დასაცავად ახალი გზა შემოგვთავაზა: რადგანაც ადამიანები ხალისით არ მუშაობენ მაშინ, როდესაც მათი მუშაობა არ ნაზღაურდება, ყველა საზოგადოებაში სტენდი უნდა დაიდგას, რომელზედაც ამ საზოგადოების უსაქმური წევრების სახელები დაიწერება. თუმცა ბლანს არაფერი უთქვამს იმაზე, თუ ვინ უნდა უთვალთვალებდეს ადამიანებს მათ შორის უსაქმურების გამოსავლენად, ან რანაირი ტრიბუნალი და სადამსჯელო ზომები იქნებოდა გამოყენებული და იარსებებდა თუ არა პოლიციური სტრუქტურები. აღსანიშნავია, რომ უტოპისტებს არასოდეს აინტერესებდათ დიდი სახელმწიფო აპარატის დეტალები, რომლებიც აუცილებელია სისტემის ასამოძრავებლად. როდესაც ლუქსემბურგის სასახლეში შეკრების დელეგატებმა გაოცება გამოთქვეს, გამოვიდა ბლანის მდივანი, მოქალაქე ვიდალი[2] და მისი ხელმძღვანელის იდეები განავრცო. რუსოს მსგავსად, მოქალაქე ვიდალმა ადამიანის ბუნებისა და ღვთის კანონების გარდაქმნა შემოგვთავაზა.[3]

ბუნებამ თითოეულ ადამიანს განსაზღვრული მოთხოვ-

---

[1] Dolce far niente (იტალ.) - ტკბილი არაფერია.

[2] ფრანსუა ვიდალი (1814-1872) - ჟურნალისტი, პოლიტიკოსი და ეკონომიკის საკითხებზე ნაშრომების ავტორი. მხარს უჭერდა მთავრობის მიერ შრომითი ურთიერთობებისა და კაპიტალის განაწილების რეგულირებას, გამოაქვეყნა მთელი რიგი პუბლიკაციები. იყო„Le presse"-ის რედაქტორი. 1848 წლის რევოლუციის შემდეგ ლუი ბლანმა ის შრომის ორგანიზების კომისიის მდივნად დანიშნა. შემდგომში აქტიურად მონაწილეობდა ლუი ბონაპარტის პოლიტიკურ ოპოზიციაში. მისი ყველაზე ცნობილი ნაშრომი, რომელსაც ბასტიას მოიხსენიებს, ცნობილია სახელწოდებით „De la repartition de richesses ou De la justice distributive en economic sociale" (1846). ეს ნაშრომი იმ პერიოდის ეკონომიკური დოქტრინების კრიტიკულ ანალიზს შეიცავს.

[3] იხილეთ მ. ვიდალის I ტომი „სიმდიდრის განაწილებასთან დაკავშირებით"; II ტომი, გაზეთ „Le presse"-ში გამოქვეყნებული პასუხი ვიდალის ხუთ წერილზე.

ნილებები და უნარ-ჩვევები მიანიჭა, ისევე როგორც სათანადო პასუხისმგებლობა, რასაც თან თვითგადარჩენის ინსტინქტი და თვითგანვითარების სურვილი მოსდევს, რაც კაცობრიობის განვითარების მამოძრავებელი ძალაა. მუსიე ვიდალი ამის შეცვლას აპირებს. მან ღმერთის ქმნილება შეისწავლა და გადაწყვიტა, რომ ის სრულყოფილი არ არის. შედეგად, იმ პრინციპიდან გამომდინარე, რომ კანონსა და კანონმდებელს ყველაფერი შეუძლია, მას ადამიანის პირადი ინტერესების შებოჭვა დადგენილებების მიღების გზით სურდა. იგი ბუნებრივ და ღვთის კანონებს ღირსებისა და მორალის კოდექსით ცვლის. ადამიანმა იმისთვის კი აღარ უნდა იცხოვროს და იმუშაოს, რომ თავისი ოჯახი შექმნას და შეინახოს, არამედ იმისთვის, რომ საკუთარ ღირსებაზე იზრუნოს და სამარცხვინო სტენდზე საკუთარი სახელის გამოჩენას მოერიდოს. თუმცა ეს ახალი წესრიგიც განსხვავებული სახით ჩამოყალიბებულ თვითდაინტერესებაა.

ვიდალი განუწყვეტლივ იმაზე საუბრობს, თუ როგორ ხდება საჯარო შენაერთებში ღირსების კოდექსის დაცვა. ალბათ ჯობია მან სიმართლის დანარჩენ ნაწილზეც ისაუბროს და თუ მის გეგმებში მშრომელთა არმიების გაწვრთნა შედის, მაშინ ისიც თქვას, რომ სამხედრო კანონმდებლობა, რომელიც 30 სახის დანაშაულისთვის სიკვდილით დასჯას ითვალისწინებს, შრომის კოდექსის ნაწილი უნდა გახდეს.

კიდევ ერთი საზიანო შედეგი იმ პრინციპისა, რომლის გაკრიტიკებასაც ვცდილობ, იმაში მდგომარეობს, რომ იგი შრომის, კაპიტალის, ვაჭრობისა და მრეწველობის თავზე დამოკლეს მახვილივითაა აღმართული. ეს იმდენად სახიფათოა, რომ მინდა მკითხველს ვთხოვო, აღნიშნულთან დაკავშირებული მოსაზრებები დაკვირვებით გაიაზროს.

ისეთ ქვეყანაში, როგორიც ამერიკის შეერთებული შტატებია, სადაც საკუთრების უფლება კანონზე მაღლა დგას

და სადაც საზოგადოებრივი პოლიციის დანიშნულებაა, ამ ბუნებრივი უფლების დაცვის უზრუნველყოფა, ყველა ადამიანი თავისუფალია თავად განაგოს თავისი შრომა და მისი პროდუქტი. მას არ ეშინია, რომ მისი გეგმები ერთ წამში გაქარწყლდება კანონმდებლის გადაწყვეტილებითა და ჩარევით.

მაგრამ როდესაც საფუძვლად ის პრინციპია აღებული, რომ საკუთრების საყრდენს არა შრომა, არამედ კანონი წარმოადგენს, ჩვენ ნებას ვაძლევთ უტოპისტებს, რომ თავს საკუთარი მოსაზრებები მოგვახვიონ როგორც ზოგადად, ისე კანონების სახით. მათ არ ესმით, რომ ადამიანის ბუნების საწინააღმდეგოდ გამოდიან და სამრეწველო პროგრესს საფრთხის წინაშე აყენებენ.

ასეთ ვითარებაში ვის მოუვა აზრად ქარხნის ან საწარმოს გახსნა? გუშინ დაადგინეს, რომ მან მხოლოდ გარკვეული საათები უნდა იმუშაოს. დღეს დაადგინეს, რომ ანაზღაურება ფიქსირებული მოცულობისა უნდა იყოს. ვინ იცის, რას დაადგენენ ხვალ ან ზეგ, ან მაზეგ? როდესაც კანონმდებელი სხვა ადამიანებზე ბევრად უფრო მაღლა დგას და სჯერა, რომ უფლება აქვს მათი დრო, შრომა, გარიგებები, საკუთრება განაგოს, განა ჩვეულებრივ ადამიანს შეეძლება პროგნოზი გააკეთოს იმასთან დაკავშირებით, თუ რა მოუვა ხვალ მას და მისი შრომის შედეგს? ან ასეთ პირობებში ვის მოუნდება, რომ იმოქმედოს და იმუშაოს?

რასაკვირველია, არ უარვყოფ, რომ უამრავ სხვადასხვა სისტემას შორის, რომლებიც ამ მცდარ პრინციპს ეფუძნებიან, არის სისტემები, რომლებიც კეთილი ზრახვების შედეგს წარმოადგენენ, თუმცა ყველაზე მეტი ბოროტება თავად პრინციპისგან გამომდინარეობს. ნებისმიერი ასეთი წინადადებისა და გეგმის საბოლოო მიზანი არის საკუთრების გათანაბრება. თუმცა შეიძლება ითქვას,

რომ ამ პრინციპის შედეგი ალბათ უფრო საზოგადოების გაღარიბებაა, რადგანაც შეძლებული ოჯახები იმავე პირობებში უნდა იყოს ჩაყენებული, რომელშიც მოსახლეობის ღარიბი ნაწილი, ხოლო თავად ეს უკანასკნელი კიდევ უფრო უარეს პირობებში, უკიდურესი სიღარიბისა და შიმშილის ზღვარზე აღმოჩნდება.

ვშიშობ ჩემი ქვეყნის მომავალზე, როდესაც ვუფიქრდები თუ რამდენად მძიმე ფინანსური პრობლემები დადგება ჩვენ წინაშე, როდესაც ამ პრინციპის დანერგვა დაიწყება.

24 თებერვალს აღმოვაჩინეთ, რომ ჩვენი ბიუჯეტი ბევრად აღემატება იმას, რაც საფრანგეთს შეუძლია შემოსავლების სახით მიიღოს. გარდა ამისა, ამჟამინდელი ფინანსთა მინისტრის განცხადებით ქვეყანას მილიარდობით ფრანკის მოცულობის დავალიანება აქვს.

ასეთ ვითარებაში, რომელიც ისედაც სერიოზულად დამაფიქრებელია, ჩვენი დანახარჯები მუდმივად იზრდება, ხოლო შემოსავლები კი მცირდება.

გარდა ამისა, მოსახლეობა მუდმივად შეცდომაში შეჰყავთ, რადგანაც დაპირებებს გულუხვად არიგებენ. ეს დაპირებები ძირითადად ორი სახისაა. ერთი იმაში მდგომარეობს, რომ სახელმწიფო სახსრებით რამდენიმე საქველმოქმედო ინსტიტუტის დაარსებას გეგმავენ, რომლებიც საკმაოდ ძვირადღირებულია. მეორე დაპირების შესაბამისად, ყველა გადასახადის ტარიფები შემცირდება. ამგვარად, ერთი მხრივ, საბავშვო ბაღების, თავშესაფრების, სკოლების, სახელოსნოების რაოდენობის გაზრდასა და პენსიებისა და შემწეობების განაკვეთების ამაღლებას, ყოფილი მონათმფლობლებისთვის, ისევე როგორც მონებისთვის კომპენსაციების მიცემას, მშრომელთა მიერ წარმოების იარაღის შეძენის ხელშეწყობის მიზნით სახელმწიფო საკრედიტო ინსტიტუტების შექმნასა და

სესხების გაცემას აპირებენ; გარდა ამისა, ჩაფიქრებულია არმიის რიცხოვნობის გაზრდა, ფლოტის რეორგანიზაცია და სხვა მრავალი. ხოლო მეორე მხრივ, გარკვეული გადასახადების, მოსაკრებლებისა და ასე უსიამოვნო აქციზების გაუქმებას აპირებენ.

საფრანგეთის რესურსებთან დაკავშირებულ მოსაზრებათა მიუხედავად, ის მაინც უნდა ვაღიაროთ, რომ ეს რესურსები ნამდვილად უნდა გაიზარდოს, რათა ხსენებული ამბიციური და წინააღმდეგობრივი გეგმები განხორციელდეს.

ამ უცნაური გადახრის მიუხედავად, შეიძლება ითქვას, მმართველობა ცდილობს იქითკენ წარმართოს ძალისხმევა, რომ ქვეყანაში შრომა უფრო პროდუქტიული გახდეს. სწორედ ამიტომ არის გასაკვირი მოსაზრება, რომ საკუთრების უფლება კანონის ძალით არის დაწესებული, ანუ კანონმდებელს შეუძლია ნებისმიერ დროს და იმ თეორიების შესაბამისად, რომელსაც ის მოიწონებს, მიიღოს ისეთი კანონები და გამოუშვას ბრძანებები, რომლებიც საფრთხეში ჩააგდებენ მრეწველობას და შეაფერხებენ მის განვითარებას. დღეს მშრომელი იმიტომ კი არ მიიჩნევა იმ საგნის მფლობელად, რომელიც მან თავისი შრომით შექმნა, არამედ იმიტომ, რომ ეს კანონით არის გარანტირებული. ხვალ შესაძლებელია ეს ვითარება შეიცვალოს, გაუქმდეს სათანადო გარანტიები, რასაც საკუთრების უკანონოდ გამოცხადება მოჰყვება.

რა შეიძლება იყოს ყოველივე ამის შედეგი? კაპიტალი და სამუშაო ძალა მომავლის წინაშე თავს დაუცველად იგრძნობს. ასეთი დოქტრინის წნეხის ქვეშ კაპიტალი დაიმალება, გაედინება ან განადგურდება. ასეთ შემთხვევაში რა მოუვა მშრომელებს, რომელთა ბედი თითქოს ასე გაღელვებთ? ისინი საკუთარ თავს უკეთ გამოკვებავენ,

როდესაც სოფლის მეურნეობის პროდუქციის წარმოება შეწყდება? უკეთ ჩაცმულები იქნებიან, თუ არავის აღარ ენდომება ფაბრიკის აშენება? ან მათ მეტი სამუშაო ადგილები ექნებათ, თუ კაპიტალის გადინება მოხდება?

რა წყაროებიდან მიიღებთ გადასახადებს? ან როგორ შეივსება ხაზინა? როგორ შეინახავთ არმიას? როგორ დაფარავთ დავალიანებებს? რა ფულით შეიძენთ წარმოების საშუალებებს? რა ფულით დააფინანსებთ იმ საქველმოქმედო ინსტიტუტებს, რომელთა დაფუძნების შესახებ დადგენილების მიღება ასეთი ადვილია?

მე ამაზე ფიქრისაც კი მეშინია. ალბათ ისღა დამრჩენია, საწინააღმდეგო პრინციპის განხილვაზე გადავიდე. მხედველობაში ეკონომისტების პრინციპი მაქვს, რომლის შესაბამისადაც საკუთრების უფლება შრომის შედეგია და არა კანონით მინიჭებული. ანუ პრინციპი, რომელიც ქადაგებს, რომ საკუთრება კანონის შექმნამდე არსებობდა. კანონის ერთადერთი ფუნქცია საკუთრების უფლების იმ სახით დაცვაა, რა სახითაც ის არსებობს, მიუხედავად იმისა, თუ როდის და როგორ, ინდივიდუალური თუ ჯგუფური ძალისხმევით შეიქმნა ის, იმ პირობით, რომ სხვათა უფლებები დაცული იქნება.

პირველ ყოვლისა, უნდა აღინიშნოს, რომ თუ სამართალმცოდნეთა მოდელი ფაქტობრივად მონობის პრინციპს ეყრდნობა, ეკონომისტების მოდელი თავისუფლების პრინციპს ეფუძნება. თავისუფლება კი, სახელმწიფო ჩარევის გარეშე საკუთარი შრომის შედეგებით სარგებლობის, მუშაობის, საკუთარი უნარ-ჩვევების თავისივე წარმოდგენების შესაბამისად გამოვლენის უფლებას გულისხმობს, თავდაცვის მიზნით განხორციელებული ქმედებების გარდა. მე დღესაც არ მესმის თუ რატომ უშვებენ თავისუფლების სისტემის მოწინააღმდეგეები, რომ რესპუბლიკის

დროშაზე კვლავ სიტყვა „თავისუფლებაა“ გამოსახული. უდავოა, რომ რამდენიმე მათგანი ამ სიტყვას ამოიღებდა და მის ნაცვლად „სოლიდარობას“ ჩასვამდა. ალბათ ისინი უფრო გულახდილები და ლოგიკურები იქნებოდნენ, თუმცა „სოლიდარობას“ ნაცვლად მათ „კომუნიზმი“ უნდა გამოეყენებინათ, რადგანაც ადამიანთა ინტერესების თანხვედრა ისეთ საკითხთან დაკავშირებით, როგორიც საკუთრებაა, კანონისგან დამოუკიდებლადაც არსებობს.

მეტიც, ის ერთიანობას გულისხმობს. ჩვენ უკვე დავრწმუნდით, რომ თუ კანონმდებელი ქმნის საკუთრების უფლებას, მაშინ საკუთრების იმდენივე მოდელი შეიძლება არსებობდეს, რამდენი იდეაც უტოპისტების თავებში დაიბადება, ანუ ძალიან ბევრი. თუ საქმის ვითარება საპირისპიროა, ანუ საკუთრების უფლება ბუნებითაა მინიჭებული და მანამდე არსებობდა, სანამ ადამიანმა კანონშემოქმედება დაიწყო, მაშინ სხვა სისტემა ვერ იარსებებს.

გარდა ამისა, უსაფრთხოებაც არსებობს. ყველაფერი იმაზე მიუთითებს, რომ თუ ადამიანები ყოველი პიროვნების მიერ საკუთარი თავის შენახვის ვალდებულებას და საარსებო საშუალებების წარმოების უფლებას აღიარებენ, ისევე იმას, რომ ყოველ ადამიანს საკუთარი შრომის შედეგებით სარგებლობის უფლება აქვს, მაშინ ადამიანებისა და მათთან ერთად მრეწველობის მომავალიც დაცული იქნება და მშრომელთა გეგმებს, ძალისხმევასა და მომავალს კანონმდებლების საქმიანობის შედეგად სერიოზული საფრთხე აღარ დაემუქრება. ასეთ პირობებში კაპიტალი სწრაფად განვითარდება, ხოლო მისი ზრდა თავის მხრივ შრომის ღირებულების გაზრდას გამოიწვევს. მუშათა კლასი უფრო შეძლებული გახდება და ახალი კაპიტალის ჩამოყალიბებისთვის მზად იქნება. მუშათა კლასი მხოლოდ ხელფასის გამომუშავებით როდია დაინტერესებული და

მას საწარმოებში ინვესტიციების დაბანდების საშუალება მიეცემა, ანუ თავიანთი საწარმოების შექმნით ღირსებას დაიბრუნებენ.

დაბოლოს, ყველაზე მნიშვნელოვანი პრინციპი იმაში მდგომარეობს, რომ სახელმწიფო არა მწარმოებელი, არამედ მწარმოებელთა უსაფრთხოების დამცველი უნდა იყოს, რაც თავის მხრივ საზოგადოებრივი სახსრების მომჭირნედ ხარჯვას გულისხმობს. შესაბამისად, ეკონომიკური განვითარებისა და კეთილდღეობის უზრუნველყოფა მხოლოდ ამ პრინციპზე დაყრდნობით და გადასახადების სამართლიანი გადანაწილებით არის შესაძლებელი.

მოდით, ნუ დაგვავიწყდება, რომ სახელმწიფოს საკუთარი სახსრები არ გააჩნია. მას არაფერი გააჩნია გარდა იმისა, რასაც მშრომელებისგან იღებს და თანაც სახელმწიფო მანქანის შენახვა საკმაოდ ძვირი ჯდება. როდესაც სახელმწიფო ყველაფერში ერევა, მაშინ მისი ფუნქციების კერძო სექტორის ფუნქციებით ჩანაცვლება ხდება. თუ ისევე იქნება აღიარებული, როგორც ამერიკის შეერთებულ შტატებში, რომ სახელმწიფოს ფუნქცია უსაფრთხოებისა და დაცვის უზრუნველყოფაა, მაშინ სახელმწიფო თავის ფუნქციებს ბევრად უფრო ნაკლები დანახარჯებით განახორციელებს. ამ ეკონომიკური მიდგომისა და სამრეწველო განვითარების პროექტის მეშვეობით შესაძლებელი გახდება ერთი შეწონილი გადასახადის დაწესება, რომლითაც სხვადასხვა სახის საკუთრება უნდა დაიბეგროს.

მინდა რამდენიმე სიტყვა თავისუფალი ვაჭრობის ასოციაციას[1] დავუთმო. ამ ასოციაციის სახელს ბევრი აკრიტიკებდა. მისი მოწინააღმდეგეები ასოციაციის ნაკ-

[1] 1846 წელს ფრედერიკ ბასტიას მხარდაჭერით ბორდოში სავაჭრო ასოციაცია ჩამოყალიბდა, ხოლო მოგვიანებით იგი პარიზში შექმნილი მსგავსი ასოციაციის მდივნად დაინიშნა.

ლოვანებაზე საუბრობდნენ, ხოლო მომხრეები ვითარების გამოსწორებას ცდილობდნენ. „რატომ უნდა გავალიზიანოთ საზოგადოება? – ამბობდნენ ეს უკანასკნელნი, – რატომ უნდა გამოვიტანოთ პრინციპი ასოციაციის სახელწოდებაში და ლოზუნგად? არ სჯობს შემოვიფარგლოთ საბაჟო მოსაკრებლებში იმ ცვლილებათა გატარებით, რომელთა აუცილებლობა დრომ და გამოცდილებამ დაგვანახვა?“

რატომ? იმიტომ, რომ ჩემი აზრით, თავისუფალი ვაჭრობა არასდროს ყოფილა დაკავშირებული საბაჟო მოსაკრებლებთან. იგი უფრო უფლების, სამართლიანობის, საზოგადოებრივი წესრიგისა და საკუთრების უფლების დაცვის უზრუნველყოფას უკავშირდებოდა. პრივილეგიების მინიჭება, რანაირი ფორმითაც უნდა იყოს ეს გამოხატული, სხვების საკუთრების უფლების შელახვას გულისხმობს. კომუნიზმი სხვა არაფერია, თუ არა სახელმწიფოს ჩარევა სიმდიდრის გათანაბრების, ანუ ერთის ხარჯზე მეორის წილის გაზრდის მიზნით. წყაროს წყლის წვეთი ისევეა წყალი, როგორც ოკეანის წყლის წვეთი. ჩემი აზრით, თუ საკუთრების უფლების რაიმე სახეობა შესუსტდება, მაშინ იერიში ათას სხვა ფორმაზეც იქნება მიტანილი. ჩემს განმარტოებულ ცხოვრებაზე უარი იმიტომ ვთქვი და მუშაობაც იმიტომ დავიწყე, რომ ჩემთვის გადასახადები დაეწესებინათ. ეს იმთავითვე ნიშნავს, რომ მცდარ იდეას ვეყრდნობი, რომლის მიხედვითაც კანონი საკუთრებაზე ადრე არსებობდა. მე საწინააღმდეგო პრინციპის დაცვას ვცდილობ. დარწმუნებული ვარ, მიწის მფლობელებმა და კაპიტალისტებმა თვითონ ჩადეს ტარიფში კომუნიზმის მარცვალი, რომელიც დღეს მათ საწინააღმდეგოდ მოქმედებს, რადგანაც კანონი საკუთარი მოგების გაზრდის მიზნით მუშათა კლასის ინტერესების საზიანოდ მიმართეს.

ეს კლასები კი თანასწორობის პრინციპის მოშველიებით, თავისი კუთვნილის დაბრუნებას მოითხოვენ, რაც სიმდიდრის გათანაბრებაში გამოიხატება და საბოლოოდ, კომუნიზმს წარმოადგენს.

თუ ჩვენი კრიტიკოსები ასოციაციის პირველ განაცხადს კარგად გაეცნობიან, ანუ პროგრამას, რომლის პროექტი 1846 წლის 10 მაისის პარლამენტის სესიისთვის მომზადდა, დარწმუნდებიან, რომ ჩვენი მთავარი იდეა შემდეგია: გაცვლა, ისევე როგორც საკუთრება, ბუნებრივად არსებული უფლებაა. ყველა მოქალაქეს, რომელმაც პროდუქტი შექმნა, უფლება უნდა ჰქონდეს, რომ ან თავისი საჭიროებისთვის გამოიყენოს ის, ან იმ საგანში გაცვალოს, რომელიც სურს. თუ ადამიანს, რომელსაც საზოგადოებრივი წესრიგისა და მორალის წინააღმდეგ არაფერი ჩაუდენია, ამ უფლებას მხოლოდ იმის გამო წავართმევთ, რომ ამით სხვა მოქალაქის ინტერესების დაკმაყოფილება გვინდა, ეს ძარცვის დაკანონებისა და სამართლიანობის პრინციპის დარღვევის ტოლფასი იქნება.

ეს საზოგადოებრივი წესრიგის რღვევას გამოიწვევს, რადგანაც როგორი წესრიგი შეიძლება არსებობდეს საზოგადოებაში, თუ მრეწველობის ყველა სფერო კანონისა და პოლიციის მოშველიებით ეცდება, რომ სხვა ადამიანები დაჩაგროს?

ჩვენთვის ეს საკითხი საბაჟო გადასახადებზე ბევრად უფრო ფართოა. ჩვენ არ უარვყოფთ, რომ საზღვრების გადაკვეთის პროცესში სავაჭრო საქონელზე გადასახადი უნდა დაწესდეს, მაგრამ მიგვაჩნია, რომ ეს საგადასახადო შემოსავლები სახელმწიფო ხაზინაში უნდა შედიოდეს და მიზნობრივად გამოიყენებოდეს.

მაგრამ თუ გადასახადის მიზანია უცხოური პროდუქციის შემოტანის შეზღუდვა და ის ფისკალურ ეფექტს

კარგავს, შედეგად ხაზინაც დანაკლისს განიცდის, ხოლო შიდა პროდუქტის ღირებულება ხელოვნურად იზრდება და თანაც ეს ყველაფერი მხოლოდ ერთი კლასის სასარგებლოდ კეთდება. სწორედ ამის წინააღმდეგ გამოდის ასოციაცია და ცდილობს, კანონმდებლობაში სათანადო მუხლები გააუქმოს.

რასაკვირველია, ჩვენ მხოლოდ საბაჟო გადასახადების შემცირებისთვის არ ვიბრძვით, როგორც ამას სხვები ვარაუდობენ. მაშინ ჩვენს ლოზუნგს პრინციპად არ გამოვიყენებდით. მე იმთავითვე მესმოდა ის წინააღმდეგობები, რომელსაც ჩვენი დეკლარაცია და უსამართლობის წინააღმდეგ ბრძოლა გამოიწვევდა. განა მე არ მესმოდა, რომ მანევრირებისა და ჩვენი ძირითადი მიზნის დამალვის გზით უფრო ადვილი იქნებოდა თუნდაც ნაწილობრივი გამარჯვების მოპოვება? მაგრამ ეს ეფემერული ტრიუმფი განა იქნებოდა საკუთრების უფლების დაცვა, რაზეც ჩვენ თვითონ მიზანდასახულად ჩუმად უნდა გვესაუბრა?

ვიმეორებ, ჩვენ პროტექციონიზმის სისტემის წინააღმდეგ გამოვედით; არა მთავრობის მექანიზმის წინააღმდეგ, არამედ სამართლიანობის, თავისუფლების დასაცავად, რომელნიც კანონზე უფრო მაღლა დგანან. ჩვენ არ უნდა დავმალოთ ის, რისკენაც მივისწრაფვით და ჩვენი ბუნდოვანი მიზნები სიტყვებით ჩამოვაყალიბოთ.[1]

მალე დადგება დრო, როდესაც აღიარებენ, რომ ჩვენ მართალი ვიყავით, როდესაც ასოციაციის სახელწოდებაში მიზანდასახულად გამოვიყენეთ წესრიგისა და სამართლიანობის მარადიული პრინციპი და შენიღბვის მეთოდს არ მივმართეთ. პრინციპებს ძალა გააჩნიათ, ისინი წარმოადგენენ შუქურას, რომელიც ადამიანთა გონებას ანათებს და აღადგენს

[1] იხილეთ I ტომი, წერილი მუსიე დე ლამარტინის „დასაქმების უფლებასთან“ დაკავშირებით, 1845 წლის იანვარი.

იმ რწმენას, რომელიც მიიკარგა. ბოლო დროს საფრანგეთს ჟრუანტელმა დაუარა. სიტყვა კომუნიზმის ხსენებაზე ყველა შეშფოთებას გამოხატავს. როდესაც ადამიანები მოწმეები ხდებიან იმისა, თუ როგორ ყალიბდება უცნაური სისტემები და როგორ იღებენ ისინი ოფიციალურ სახეს, როდესაც მუდმივად მიიღება დამღუპველი გადაწყვეტილებები და ჩნდება იმის შიში, რომ მომავალში შეიძლება კიდევ უფრო უარესი დადგენილებები მიიღონ, ყველა შეშფოთებით უყურებს, საითკენ მივდივართ. კაპიტალს ეშინია, კრედიტები გაედინება, მუშაობა შეჩერებულია, ჩაქუჩი და ხერხი უმოძრაოდ დევს, თითქოს დენის ნაკადმა დაუარა ადამიანთა გონებასა და ხელებს და მათი პარალიზება გამოიწვია. რატომ ხდება ეს? იმიტომ, რომ საკუთრების უფლება პროტექციონისტული სისტემის მიერ ისედაც კომპრომეტირებული იყო, ხოლო ახლა ვითარება კიდევ უფრო უარესდება. იმიტომ, რომ შემოსავლების სტაბილიზაციისა და გათანაბრების მიზნით კანონი სამრეწველო ურთიერთობებში ერევა. სწორედ ამის პირველ გამოხატულებას წარმოადგენს პროტექციონისტული სისტემა, რომელიც ახლა ათას სხვადასხვა ფორმას იღებს. დიახ, მე ღიად ვაცხადებ: მიწის მფლობელებმა, რომლებიც მთავარ მესაკუთრეებად მოიაზრებიან, საკუთრების უფლების კომპრომეტირება თავად მოახდინეს, რადგანაც კანონის ძალით სცადეს, ხელოვნურად განესაზღვრათ მიწისა და მასზე მოწეული პროდუქციის ღირებულება. სიმდიდრის კანონის ძალით გათანაბრება სწორედ კაპიტალისტებმა შემოგვთავაზეს. პროტექციონიზმი კომუნიზმის წინამორბედია. მეტიც, იგი კომუნიზმის გამოხატულებაა. რას ითხოვენ დღეს ტანჯული კლასები? იმავეს, რაც კაპიტალისტებმა და მიწის მფლობელებმა მოითხოვეს და მიიღეს. ისინი ბალანსისა და თანასწორობის უზრუნველსაყოფად კანონის ჩარევას მოითხოვენ. უნდათ სხვა გზით მიიღონ ის, რაც პირველ შემ-

თხვევაში ტარიფების მეშვეობითაა მიღწეული, თუმცა პრინციპი იგივე რჩება: კანონის გამოყენება, როცა გინდა ერთს წაართვა და მეორეს მიაკუთვნო. რადგანაც თქვენთვის, კაპიტალისტებო და მიწის მფლობელებო, ეს პრინციპი მისაღები იყო, ახლა არ უნდა იჩივლოთ, რომ მუშათა კლასი კუთვნილის მიღებას ამ გზით ცდილობს.[1]

მაგრამ საბოლოოდ ადამიანებს თვალი აეხილებათ და ისინი იმ უფსკრულს დაინახავენ, საითკენაც მივემართებით იმ უმთავრესი პრინციპის უგულებელყოფის გამო, რომელიც აუცილებელია სტაბილურობის უზრუნველსაყოფად. ეს საშინელი გაკვეთილი როდია, ანუ გამოხატულება იმისა, რომ არსებობს მიზეზ-შედეგობრივი კავშირი, ეს სამართლიანობის გამოხატულებაა, რადგანაც ყველას კუთვნილი მიეგება. დღეს მდიდრები შიშმა მოიცვა იმ შემოტევის წინაშე, რომელიც მათ მიერვე დანერგილმა მცდარმა დოქტრინამ გამოიწვია. მათ ეგონათ, ამ დოქტრინით თავიანთ საკეთილდღეოდ მშვიდად ისარგებლებდნენ. დიახ, პროტექციონისტებო, თქვენ კომუნიზმის მხარდამჭერები ხართ. დიახ, მესაკუთრეებო, თქვენ საკუთრების იდეა გაანადგურეთ. პოლიტიკურმა ეკონომიკამ ეს იდეა მოგვაწოდა, თქვენ კი უკანონოდ აღიარეთ ის, რადგანაც ამით თქვენი უკანონო პრივილეგიები შეიზღუდებოდა.[2] და როდესაც ახალი სკოლის მიმდევრები, რომლისაც თქვენ ასე გეშინოდათ, ხელისუფლებაში მოვიდნენ, რა იყო პირველი, რისი გაკეთებაც მათ სცადეს? პოლიტიკური ეკონომიკის ჩახშობა, რადგანაც ის ყოველთვის კანონის ძალით გათანაბრებას ეწინააღმდეგება, რაშიც თქვენ ასე დაინტერესებული იყა-

---

[1] იხილეთ II ტომი, სტატიების კრებული სუბსიდიებსა და „პროტექციონიზმსა და კომუნიზმთან“ დაკავშირებით.

[2] იხილეთ „შრომისა და კანონის“ მე-8 და მე-10 თავი, „ომის გამოცხადება პოლიტეკონომისტების წინააღმდეგ“.

ვით და დღეს სხვები თქვენს მაგალითს მისდევენ. თქვენ კანონისგან იმაზე მეტს ითხოვდით, ვიდრე კანონს უნდა მიენიჭებინა. ითხოვდით არა დაცვასა და უსაფრთხოებას (რაც კანონით გეკუთვნოდათ), არამედ დამატებით ღირებულებას თქვენს საკუთრებაზე, რაც მხოლოდ სხვების უფლების შელახვის საფუძველზე შეიძლება განხორციელდეს. ახლა თქვენი მცდარი პრეტენზიები ყველას გადაედო. თუ გინდათ თავიდან აიცილოთ ის ქარიშხალი, რომელიც გემუქრებათ, მხოლოდ ერთი ხერხი დაგრჩენიათ. თქვენი შეცდომა აღიარეთ, პრივილეგიებზე უარი თქვით, კანონს საჭირო ფორმა დაუბრუნეთ და კანონმდებლის როლი ზუსტად განსაზღვრეთ. თქვენ მიგვატოვეთ, იერიში მიიტანეთ ჩვენზე, არ გესმოდათ ჩვენი. ახლა, როდესაც თქვენივე ხელით შექმნილი იმ უფსკრულის წინაშე დგახართ, იჩქარეთ ჩვენთან გაერთიანება და საკუთრების უფლების დაცვა ამ ტერმინის ნამდვილი მნიშვნელობის აღიარებით, რადგანაც ის ადამიანის უნარ-ჩვევებსაც მოიცავს და იმ პროდუქტსაც, რომელიც ამ უნარ-ჩვევების გამოყენების ან გაცვლის გზით არის შეძენილი.

დოქტრინას, რომელსაც ვიცავთ, მოწინააღმდეგეები ჰყავს იმ მიზეზით, რომ ის უაღრესად მარტივია. მისი არსი იმაშია, რომ კანონის მიერ ყველა ადამიანის დაცვას მოითხოვს. ადამიანებს არ სჯერათ, რომ სახელმწიფო აპარატის არსი შეიძლება ამ ფუნქციამდე იყოს დაყვანილი. მეტიც, რადგანაც ჩვენი დოქტრინა კანონს მხოლოდ საყოველთაო სამართლიანობის დაცვის ფუნქციას უსაზღვრავს, მას ბრალად ერთობის უგულებელყოფას უყენებენ. პოლიტიკური ეკონომიკა არ ეთანხმება ამ ბრალდებას. ამ თემას შემდეგ სტატიაში განვიხილავთ.



# ანონი[1]

კანონი გაუკუღმართდა! მასთან ერთად სახელმწიფო სამართლებრივი წესრიგი შეირყვნა. კანონმა არა მხოლოდ დაკარგა თავისი ჭეშმარიტი არსი, არამედ სრულიად საწინააღმდეგო მიზანს ემსახურება. იგი სიხარბის იარაღად გადაიქცა. დანაშაულის შებოჭვის ნაცვლად თავად გახდა იმ ბოროტების წყარო, რომელიც უნდა აღმოეფხვრა!

თუ ეს სიმართლეა, მაშინ ჩემს ზნეობრივ მოვალეობად მიმაჩნია ჩემი თანამემამულეების ყურადღება მივაპყრო ამ ფაქტს.

## სიცოცხლე ღვთის საჩუქარია

სიცოცხლე ჩვენ ღვთისგან საჩუქრად მივიღეთ, რომელიც თავის თავში ყველა დანარჩენს მოიცავს. ეს საჩუქარია სიცოცხლე – ფიზიკური, ინტელექტუალური და მორალური.

მაგრამ სიცოცხლეს დამოუკიდებლად არ შეუძლია არსებობა. ჩვენ შემოქმედმა დაგვაკისრა მისი გაფრთხილების, განვითარებისა და გაუმჯობესების პასუხისმგებლობა. ხოლო იმისთვის, რომ ეს მოვალეობა პირნათლად შევასრულოთ, მან არაჩვეულებრივი ნიჭით დაგვაჯილდოვა და ბუნებრივი რესურსების მრავალფეროვნებაში მოგვაქცია. ჩვენ ამ

---

[1] გამოქვეყნდა 1848 წელს.

ნიჭს ბუნებრივ რესურსებზე მივმართავთ და მათ შემდგომი გამოყენებისთვის საჭირო პროდუქტებად გარდავქმნით. ეს პროცესი აუცილებელია იმისთვის, რომ ცხოვრებამ თავისი გზით იაროს.

ადამიანს სიცოცხლე, ნიჭი და წარმოება, სხვა სიტყვებით რომ ვთქვათ, თვითმყოფადობა, თავისუფლება და საკუთრება ქმნის. მიუხედავად პოლიტიკური ლიდერების მოხერხებული ეშმაკობისა, ღვთისგან ბოძებული ეს სამი ძღვენი საზოგადოებაში მიღებულ ნებისმიერ კანონმდებლობას უსწრებს და მასზე მაღლა დგას.

სიცოცხლე, თავისუფლება და საკუთრება იმიტომ კი არ არსებობს, რომ ადამიანებმა კანონები შექმნეს. არამედ პირიქით, სიცოცხლის, თავისუფლებისა და საკუთრების არსებობამ განაპირობა ის, რომ ადამიანებმა კანონები წამოსწიეს წინ.

## რა არის კანონი?

მაშინ რა არის კანონი? ეს არის პიროვნული უფლებების სამართლებრივი დაცვის კოლექტიური ორგანიზების ფორმა.

თითოეულ ჩვენგანს ღვთისგან აქვს მინიჭებული თვითმყოფადობის, თავისუფლებისა და საკუთრების დაცვის ბუნებრივი უფლება, რაც არსებობის სამი ძირითადი პირობაა. ყოველი მათგანი ერთმანეთზე დამოკიდებული და ხელშეუხებელია. მაშინ რაღაა ჩვენი ნიჭი თუ არა ჩვენი თვითმყოფადობის გაგრძელება, ხოლო საკუთრება – ჩვენი ნიჭის გაგრძელება?

თუ თითოეულ ჩვენგანს აქვს უფლება საკუთარი თავი, თავისუფლება და საკუთრება, საჭიროების შემთხვევაში, ძალის გამოყენებითაც კი დაიცვას, მაშინ, აქედან გამომ-

დინარეობს, რომ ადამიანთა ჯგუფს შეუძლია ძალები ამ უფლებათა მუდმივი დაცვის მიზნით გააერთიანოს. ამის მიხედვით, კოლექტიური უფლების პრინციპი, მისი არსებობის მიზანი და კანონიერება დაფუძნებულია ინდივიდუალური უფლების პრინციპზე. ხოლო საერთო ძალისხმევას, რომელიც იცავს კოლექტიურ უფლებებს, არ შეიძლება ჰქონდეს სხვა ლოგიკური დანიშნულება ან მისია, გარდა იმისა, რის დამცველადაც გვევლინება. გამომდინარე იქიდან, რომ ერთ ადამიანს მეორის თვითმყოფადობის, თავისუფლებისა და საკუთრების წინააღმდეგ ძალის გამოყენების უფლება არ უნდა ჰქონდეს, არც საერთო ძალისხმევა შეიძლება იყოს გამოყენებული სხვა პირის ან ჯგუფის თვითმყოფადობის, თავისუფლებისა და საკუთრების წინააღმდეგ.

ძალის ამგვარი ბოროტად გამოყენება, ორივე შემთხვევაში, ჩვენს წინაპირობებს ეწინააღმდეგება. ძალაუფლება საკუთარი თავისა და უფლებების დაცვის მიზნით მოგვანიჭეს. ვინ გაბედავს და იტყვის, რომ ძალა ჩვენს თანამოძმეთა უფლებების ფეხქვეშ გასათელად მოგვცეს? განა იქიდან, რომ კანონი არც ერთ ადამიანს არ აძლევს ნებას სხვათა უფლებების შელახვის მიზნით ძალა გამოიყენოს, ლოგიკურად არ გამომდინარეობს ის ფაქტი, რომ საერთო ძალისხმევასთან ერთად, რომელიც სხვა არაფერია თუ არა ინდივიდუალური ძალის ორგანიზებული კომბინაცია, იგივე პრინციპი მოქმედებდეს?

თუ ზემოთქმული მართალია, მაშინ ცხადზე უცხადესია, რომ კანონი – ეს არის სამართლებრივი დაცვის ბუნებრივი უფლებების ორგანიზაციის ფორმა. იგი არის ინდივიდუალური ძალისხმევის საერთო ძალისხმევით ჩანაცვლება. ხოლო საერთო ძალისხმევა მოწოდებულია აკეთოს ის, რისი კეთებაც კანონიერი და ბუნებრივი უფლებებით ინ-

დივიდუალურ ძალისხმევას აქვს მინიჭებული. ესენია: თითოეული ადამიანის თავისუფლებისა და საკუთრების დაცვა, თითოეულის უფლებების დაცვა, კანონიერების დამყარება და ყველა ჩვენგანზე მისი გაბატონება.

## სამართლიანი და მტკიცე მმართველობა

ერი რომ ზემოთქმულ პრინციპებს ეფუძნებოდეს, მაშინ ადამიანთა აზრებსა და ურთიერთობებში წესრიგი დამყარდებოდა. ჩემი აზრით, ამგვარ სახელმწიფოში, პოლიტიკური ფორმის მიუხედავად, ისეთი მომჭირნე, შეზღუდული, არადესპოტური, სამართლიანი და მტკიცე მმართველობა იქნებოდა, რომლის წარმოდგენაც კი შესაძლებელია.

მსგავსი მმართველობის პირობებში ყველასთვის ნათელი იქნებოდა, რომ გააჩნიათ როგორც უფლებები, ისე მოვალეობანი. მთავრობას არავინ შეეწინააღმდეგებოდა, რადგან ყველა დარწმუნებული იქნებოდა საკუთარ ხელშეუხებლობაში, აგრეთვე იმაში, რომ მათი შრომა თავისუფალია, ხოლო შრომის ნაყოფი კი დაცულია ყოველგვარი უსამართლობისგან.

წარმატების შემთხვევაში, სახელმწიფოს აღარ გადავუხდით მადლობას, ხოლო წარუმატებლობისას მისი დადანაშაულების ისეთივე საფუძველი გვექნებოდა, როგორიც აქვთ ფერმერებს სეტყვის ან ყინვის დროს. სახელმწიფო ჩვენ მიერ აღიქმებოდა, როგორც უსაფრთხოების გარანტია.

ამის შედეგად შეგვიძლია ვამტკიცოთ, რომ სახელმწიფოს ჩაურევლობის შემთხვევაში, ჩვენი ზრახვები და მათი განხორციელების გზების ძიება ლოგიკურად ურთიერთკავშირში იქნებოდა. აღარ შევხვდებოდით ღარიბ ოჯახებს, რომლებიც ელოდებიან წერილობით მითითებებს თუ რო-

გორ გამოაცხონ პური; ქალაქებს, რომელთა მოსახლეობა სასოფლო დასახლებების ხარჯზე იზრდება და პირიქით; საკანონმდებლო გადაწყვეტილებათა საფუძველზე კაპიტალის, სამუშაო ძალისა და მოსახლეობის მასობრივ გადაადგილებას.

სახელმწიფოს მიერ გამოწვეული ამ გადანაცვლებებით, ჩვენი არსებობის წყაროები საეჭვო და არასაიმედო ხდება. ამას გარდა, ეს ქმედებანი სახელმწიფოს მეტ პასუხისმგებლობას აკისრებს.

## კანონის სრული გაუკუღმართება

სამწუხაროდ, კანონი სულაც არ იფარგლება მისთვის შესაფერისი ფუნქციებით, ხოლო ამ ჩარჩოდან გამოსვლის შემდეგ, კანონი არა მარტო არათანამიმდევრული და სადავო გახდა, არამედ უფრო მეტიც, – იგი თავის ძირითად დანიშნულებას დაუპირისპირდა.

კანონი მისივე მიზნის გასანადგურებელ იარაღად იქცა: იმ სამართლიანობის გასათელად, რომელიც მას უნდა შეენარჩუნებინა და იმ უფლებათა შესაზღუდად, რომლებიც მას უნდა დაეცვა. კანონის მეშვეობით კოლექტიური ძალაუფლება უსინდისო ადამიანთა ხელში აღმოჩნდა, რომელთაც სხვების თვითმყოფადობის, თავისუფლებისა და საკუთრების ექსპლუატაცია სურთ. მან ძარცვა თვით ამ ძარცვის დაცვის მიზნით დააკანონა, ხოლო სამართლიანობის დაცვა დანაშაულად გამოაცხადა მისივე აღსაკვეთად.

როგორ და რა შედეგებით დასრულდა კანონის გაუკუღმართება?

კანონის გაუკუღმართება ორი ერთობ განსხვავებული მიზეზის – ბრიყვული სიხარბისა და თვალთმაქცური

ფილანთროპიის გავლენით მოხდა.

მოდით, ჯერ პირველზე ვიმსჯელოთ, შემდგომ კი მეორეზე.

## კაცობრიობის დამღუპველი მიდრეკილება

თვითგადარჩენა და თვითგანვითარება ადამიანისთვის დამახასიათებელი ჩვეულებრივი მისწრაფებებია. თუ ყველას ექნებოდა შესაძლებლობა, შეუზღუდავად გამოეყენებინა თავიანთი უფლებები და შრომის ნაყოფი, მაშინ სოციალური პროგრესი უწყვეტი, შეუქცევადი და უნაკლო იქნებოდა.

მაგრამ ადამიანს კიდევ ერთი მიდრეკილება ახასიათებს. როცა კი ეს შესაძლებელია, სხვების ხარჯზე ცხოვრებასა და განცხრომას ცდილობს. ეს არც წინდაუხედავი ბრალდებაა და არც პირქუში და მზაკვრული სულის ნაყოფი. ამას კაცობრიობის ისტორია – მუდმივი ომები, მასობრივი მიგრაცია, რელიგიური დევნა, საყოველთაო მონობა, უპატიოსნო ვაჭრობა და მონოპოლიები ადასტურებს. ეს დამღუპველი სურვილი ადამიანის ბუნებიდან მომდინარეობს; და მომდინარეობს იმ პირველყოფილი, საყოველთაო და უდრეკი ინსტინქტიდან, რომელიც ადამიანებს აიძულებს, თავიანთი მოთხოვნილებები ნაკლები ძალისხმევით დაიკმაყოფილონ.

## საკუთრება და ძარცვა

ადამიანს ცხოვრება და მოთხოვნილებათა დაკმაყოფილება შეუძლია მუხლჩაუხრელი შრომით, თავისი ნიჭისა და ბუნებრივი რესურსების უწყვეტი გამოყენებით. ეს პროცესი საკუთრებას უქმნის საფუძველს.

მაგრამ ისიც სიმართლეა, რომ ადამიანს ცხოვრება და მოთხოვნილებათა დაკმაყოფილება სხვისი შრომის პროდუქტის მითვისების ხარჯზეც შეუძლია. ეს კი ძარცვის საწინდარია.

იქიდან გამომდინარე, რომ ადამიანის ბუნება დასაბამიდან მიისწრაფვის გვერდი აუაროს ტანჯვას, ხოლო შრომა კი ტანჯვაა, ყოველთვის უპირატესობას ანიჭებენ ძარცვას, როდესაც ეს შრომაზე იოლია. ისტორიაში მსგავსი მაგალითები მრავლადაა. ამ პირობებში მისი შეჩერება არც რელიგიას შეუძლია და არც მორალს.

როდის წყდება ძარცვა? ეს მაშინ ხდება, როცა იგი შრომაზე უფრო რთული ხდება. ამ შემთხვევაში ნათელია, რომ კანონის მთავარი მიზანი ქურდობის წინააღმდეგ კოლექტიური ძალისხმევის გამოყენებაა. კანონი მოწოდებულია, საკუთრება ყველა შესაძლებელი გზით დაიცვას, ხოლო ძარცვა დასაჯოს.

კანონს, როგორც წესი, ერთი ადამიანი ან ადამიანთა განსაზღვრული ჯგუფი ქმნის. მაგრამ კანონს გაბატონებული ძალის თანხმობისა და მხარდაჭერის გარეშე მოქმედება არ შეუძლია. შესაბამისად, კანონმდებლები ასეთი ძალის ნდობით უნდა აღიჭურვონ.

კანონის გაუკუღმართების პროცესს ხსნის ის ფაქტი, რომ ადამიანები მოთხოვნილებათა დაკმაყოფილებას რაც შეიძლება ნაკლები ძალისხმევით ცდილობენ. მარტივია იმის ახსნაც, რომ უსამართლობასთან ბრძოლის ნაცვლად, კანონი უსამართლობის იარაღი გახდა და რომ კანონი კანონმდებელთა ხელში საშიშ იარაღად გადაიქცა, რომელიც ადამიანთა დამოუკიდებლობას ტყვეობით, თავისუფლებას – რეპრესიებით და საკუთრებას – ძარცვით ანაცვლებს და ანადგურებს. ამას კი სარგებელი მოაქვს იმათთვის, ვინც კანონს ქმნის, მათივე ძალაუფლების პროპორციულად.

## დაკანონებული ძარცვის მსხვერპლნი

ბუნებრივია, ადამიანები იმ უსამართლობის წინააღმდეგ ილაშქრებენ, რომლის მსხვერპლნიც ხდებიან. შესაბამისად, როცა ძარცვა კანონმდებლების სასარგებლოდაა ორგანიზებული, ყველა დაზარალებული ჯგუფი მშვიდობიანი თუ რევოლუციური გზით, კანონის შექმნაში მონაწილეობის მიღებას ცდილობს.

დაზარალებული ჯგუფები, მათი განათლების დონის შესაბამისად, პოლიტიკური ძალაუფლების მოსაპოვებლად ორ, რადიკალურად განსხვავებულ მიზანს ისახავენ: ისინი ან დაკანონებული ძარცვის შეჩერებას, ან მასში მონაწილეობას ცდილობენ.

უბედურება ეწვევა იმ ერს, როცა დაკანონებული ძარცვის მსხვერპლთა უმრავლესობის მიზანი ეს უკანასკნელი გახდება და ხალხი თავად დაეუფლება ძალაუფლებას, რათა შექმნას კანონები.

სანამ ეს არ მომხდარა, უმცირესობა უმრავლესობისადმი დაკანონებული ძარცვის პრაქტიკას იყენებს. ეს ჩვეულებრივი პრაქტიკაა, როცა კანონის შექმნის პროცესში მონაწილეობის უფლება ადამიანთა მცირე ჯგუფის პრეროგატივაა. მაგრამ შემდეგ ამ პროცესში მონაწილეობა საყოველთაო ხასიათს იღებს და ადამიანი კონფლიქტურ ინტერესებში ოქროს შუალედის მიგნებას საყოველთაო ძარცვით ცდილობს. უსამართლობის აღმოფხვრის ნაცვლად, მას საყოველთაოს ხდის. როგორც კი გაძარცული კლასი პოლიტიკურ ძალაუფლებას მოიპოვებს, იგი სხვა კლასების საწინააღმდეგოდ მიმართული რეპრესიების სისტემას ქმნის. იგი სულაც არ იბრძვის დაკანონებული ძარცვის წინააღმდეგ (რაც განათლების უფრო მაღალ დონეს მოითხოვს), არამედ, პირიქით, თავის წინამორბედს

სწორედ ძარცვაში ეჯიბრება, იმ შემთხვევაშიც კი, თუ ეს მის ინტერესებში არ შედის.

სანამ სამართლიანობა იზეიმებდეს, თითქოს ყველასთვის აუცილებელია თავის თავზე გამოსცადოს სასტიკი ბედისწერის ბუნება, ზოგმა თავისი ბოროტებისა და ზოგმაც მიუხვედრელობის გამო.

## დაკანონებული ძარცვის შედეგები

არაფერი უქადის საზოგადოებას უფრო დიდ ბოროტებასა და ცვლილებებს, ვიდრე კანონის ძარცვის იარაღად გადაქცევა.

რა შედეგები მოჰყვება ამგვარ გაუკუღმართებას? პასუხს ტომები დასჭირდება, ამიტომ ახლა შევჩერდებით ყველაზე საყურადღებოზე.

პირველ ყოვლისა, იგი თითოეულის გონებაში შლის სამართლიანობასა და უსამართლობას შორის განსხვავებას.

საზოგადოებას კანონების პატივისცემის გარეშე არსებობა არ შეუძლია. კანონების პატივისცემის მიღწევის ყველაზე სანდო გზა სწორედ მათი პატივსაცემი ფორმით ჩამოყალიბებაა. როცა კანონი და მორალი ერთმანეთს ეწინააღმდეგება, მოქალაქეები მძიმე არჩევანის წინაშე დგანან: მათ ან მორალი უნდა უარყონ, ან კანონის პატივისცემა. ეს ორი ბოროტება თავისი შედეგებით მსგავსია და შესაბამისად, ადამიანს არჩევანის გაკეთება გაუჭირდებოდა.

კანონის არსი სამართლიანობის დაცვაში მდგომარეობს. საქმე ისაა, რომ ადამიანთა გონებაში კანონისა და სამართლიანობის არსი ერთი და იგივეა. ყველა ჩვენგანს აქვს მიდრეკილება ირწმუნოს, რომ ის, რაც კანონიერია, ასევე სამართლიანია. ამის რწმენა იმდენად გავრცელებულია,

რომ ბევრი ზოგჯერ შეცდომით სამართლიანად მიიჩნევს უსამართლობასაც, რადგან ის კანონითაა განსაზღვრული. აქედან გამომდინარე, ძარცვა კანონიერი და ხელშეუხებელი რომ გახდეს, აუცილებელია, სწორედ კანონიერ გადაწყვეტილებებში აისახოს და ნებადართული გახდეს. მონობას, უკანონო შეზღუდვებსა და მონოპოლიას დამცველები ჰყავს არა მარტო იმათ შორის, ვინც მათი საშუალებით ხეირობს, არამედ მათ მსხვერპლთა შორისაც.

## არაკონფორმისტების ბედი

თუ თქვენ ეჭვს შეიტანთ ამ ინსტიტუტების ზნეობრიობაში, გამოგაცხადებენ საშიშ ნოვატორად, უტოპისტად, თეორეტიკოსად, კანონის ხელმყოფად, ქვეყნის დამაქცევლად, რომელიც საზოგადოებას საფუძველს აცლის.

ხოლო თუ ზნეობასა და პოლიტიკურ მეცნიერებაზე ლექციებს წაიკითხავთ, მაშინ აუცილებლად გამოჩნდებიან ოფიციალური ორგანიზაციები, რომლებიც მთავრობას შთააგონებენ, რომ „ამ მეცნიერების შესწავლა თავისუფალ ვაჭრობასთან (თავისუფლების, საკუთრებისა და სამართლიანობის) შესაბამისობაში აღარ შეიძლება, როგორც ეს აქამდე იყო. და რომ მომავალში ეს მეცნიერება უნდა ისწავლებოდეს იმ ფაქტებისა და კანონების შესაბამისად, რომლებიც ფრანგულ წარმოებას არეგულირებენ (ფაქტებსა და კანონებს, რომლებიც ეწინააღმდეგებიან თავისუფლებას, საკუთრებასა და სამართლიანობას). სახელმწიფო დაფინანსებით შექმნილ სამუშაო ადგილებზე მომუშავე პროფესორებმა თავი უნდა შეიკავონ, რომ თუნდაც მცირე დოზით საფრთხის ქვეშ დააყენონ არსებული კანონები“.

ესე იგი, თუ არსებობს კანონები, რომელთა მიხედვითაც მონობა და მონოპოლია, ჩაგვრა და ქურდობა სანქცირებუ-

ლია, მათი ხსენებაც კი არ ღირს. რადგანაც როგორ შეიძლება მათი ხსენება იმის პატივისცემის ხელშეუხებლად, რასაც ისინი შთაგვაგონებენ? მორალი და ეკონომიკური პოლიტიკა ამ კანონთა მიხედვით უნდა ისწავლებოდეს იმის დაშვებით, რომ იგი სამართლიანია, რადგანაც კანონია.

კანონის ტრაგიკული შერყვნის სხვა დამახასიათებელი თვისება იმაში მდგომარეობს, რომ იგი გადაჭარბებულ მნიშვნელობას ანიჭებს პოლიტიკურ ვნებათა ღელვას და თვით პოლიტიკას.

ზემოთქმულის დასამტკიცებლად უამრავი ფაქტის მოყვანა შეიძლება, მაგრამ საილუსტრაციოდ ერთი მათგანით შემოვიფარგლები. ესაა საყოველთაო საარჩევნო უფლება, რომელმაც ბოლოხანს ყველა ჩვენგანის გონება დაიპყრო.

## ვინ განსჯის?

ჟან-ჟაკ რუსოს ფილოსოფიური სკოლის მიმდევრები, რომლებსაც საკუთარი თავი პროგრესულად მოაზროვნეები ჰგონიათ და რომელთაც თავად მე ოცი საუკუნის წინანდელი აზროვნების მიმდევრებად მივიჩნევ, არ დამეთანხმებიან ქვემოთ თქმულში. არჩევნებში მონაწილეობის საყოველთაო უფლება, მკაცრი გაგებით, სულაც არ წარმოადგენს იმ ხელშეუხებელ დოგმათაგან ერთ-ერთს, რომელშიც ეჭვის შეტანა ან მისი გადამოწმება დანაშაულად უნდა მიიჩნეოდეს. სინამდვილეში კი, საკმაოდ სერიოზული არგუმენტების მოყვანა შეიძლება არჩევნებში მონაწილეობის საყოველთაო უფლების წინააღმდეგ.

ჯერ ერთი, ის, რომ სიტყვა საყოველთაოს შინაარსს დიდ გაუგებრობამდე მივყავართ. საფრანგეთში 36 მილიონი მცხოვრებია, ხოლო იმისთვის, რომ საარჩევნო უფლება იყოს საყოველთაო, ამომრჩეველიც 36 მილიონი უნდა

იყოს. თუმცა ეს რიცხვი უკეთეს შემთხვევაში 9 მილიონს აღწევს, მაშასადამე, ოთხიდან სამი ადამიანი გამორიცხულია და, მეტიც, ისინი მეოთხის მიერ არიან გამორიცხული. მეოთხე კი დანარჩენი სამის გამორიცხვის მიზეზად მათ უნარშეზღუდულობას ასახელებს. ზემოთქმულიდან გამომდინარე, არჩევნებში მონაწილეობის საყოველთაო უფლება მხოლოდ უნარიანებზე ვრცელდება. ისმის კითხვა, თუ ვინ არის ეს ხალხი? არიან კი უუნაროები მხოლოდ არასრულწლოვნები, ქალები, შეურაცხადნი და დამნაშავეები?

## საარჩევნო უფლების შეზღუდვის მიზეზები

საკითხს თუ ჩავუღრმავდებით, დავინახავთ იმ მოტივს, რომლის მიხედვითაც საარჩევნო უფლება უნარიანობის პრინციპს ეფუძნება. მოტივის არსი კი იმაში მდგომარეობს, რომ ამომრჩეველი ამ უფლებას არა მხოლოდ თავისთვის იყენებს, არამედ ყველაზე ავრცელებს.

ამის მიხედვით ყველაზე საჯარო და ყველაზე დახურული საარჩევნო სისტემები ერთმანეთის მსგავსია. განსხვავება უნარიანობის განსაზღვრაშია, რაც არა იმდენად პრინციპის საკითხია, რამდენადაც ხარისხისა.

იმის მიხედვით, რასაც თანამედროვე ბერძნულ-რომაული ფილოსოფიური სკოლის მიმდევარი რესპუბლიკის მომხრეები ამბობენ, რომ საარჩევნო უფლება ადამიანს დაბადებიდან აქვს მინიჭებული, უსამართლობაა ქალებსა და ბავშვებს არჩევნებში მონაწილეობა აუკრძალო. რატომ ეკრძალებათ მათ ეს? რადგანაც ისინი უუნაროებად არიან მიჩნეულნი? და რატომღა არის უუნარობა საარჩევნო უფლების ჩამორთმევის მოტივი? იმიტომ, რომ არჩევანის შედეგები არა მხოლოდ ამომრჩეველზე, არამედ მთელ

საზოგადოებაზე ვრცელდება; იმიტომ, რომ საზოგადოების წევრებს აქვთ უფლება მოითხოვონ იმ ქმედებათა გარანტიები, რომლებზეც მათი კეთილდღეობა და არსებობაა დამოკიდებული.

## პასუხი კანონის შეზღუდვაში მდგომარეობს

ჩემთვის გასაგებია თუ რა პასუხი შეიძლება გაეცეს ზემოთ თქმულს, რა არგუმენტები შეიძლება მოვიყვანოთ და ა.შ. თუმცა ახლა არ ჩავუღრმავდებით ამ საკითხებს, მხოლოდ ერთს დავამატებდი, რომ საყოველთაო საარჩევნო უფლებასთან დაკავშირებული ეს აჟიოტაჟი თითქმის მთლიანად დაკარგავდა მნიშვნელობას, კანონი ყოველთვის ის რომ ყოფილიყო, რაც უნდა იყოს.

კანონი რომ სინამდვილეში ადამიანების, მათი თავისუფლებისა და საკუთრების დაცვით იფარგლებოდეს; კანონი რეალურად ინდივიდუალური უფლებების ორგანიზაცია რომ იყოს, რომელიც თვითდაცვაზე არის მიმართული; კანონი თითოეული ჩაგვრისა და ძარცვის წინააღმდეგი და დამსჯელი რომ იყოს, ნუთუ მაშინაც ვიკამათებდით, ჩვენ, მოქალაქენი, საარჩევნო უფლების მასშტაბებზე?

ნუთუ ამ შემთხვევაში საარჩევნო ხმის უფლების ზღვარი საფრთხის ქვეშ დააყენებდა უზენაეს ფასეულობას – საზოგადოებრივ სიმშვიდეს? ნუთუ განყენებული ჯგუფები უარს იტყოდნენ მშვიდად დალოდებოდნენ თავიანთ ხმის უფლებას? ნუთუ ასეთი უფლების მიღების შემდეგ ისინი გულმოდგინედ დაიცავდნენ თავიანთ პრივილეგიებს?

კანონი თავისი ნამდვილი ფუნქციებით რომ შემოიფარგლებოდეს, მაშინ თითოეულის ინტერესი კანონისადმი ერთნაირი იქნებოდა. ნუთუ ცხადი არ არის, რომ ამ სიტუ-

აციაში ამომრჩევლები არაამომრჩევლებს რაიმე სახის უხერხულობას ვერ შეუქმნიდნენ.

## დაკანონებული ძარცვის დამღუპველი იდეა

მაგრამ, მეორე მხრივ, წარმოვიდგინოთ შემდეგი სიტუაცია: ორგანიზების, რეგულირების დაცვის ან წახალისების მიზნით კანონი ერთს ართმევს საკუთრებას და მას მეორეს აძლევს; კანონი ქონებას ართმევს ყველას და უმცირესობას აძლევს. მაგალითისთვის: ან ფერმერებს, ან მრეწველებს, ან გემის მეპატრონეებს, ან მხატვრებს, ან მსახიობებს. ამ პირობებში ლოგიკურია, ყველა ჯგუფი კანონის მორგებას შეეცდება.

განყენებული ჯგუფები დაჟინებით მოითხოვენ საარჩევნო ხმის უფლებას და ამისთვის საზოგადოებასაც კი შეაჯანჯღარებდნენ. მათხოვრები და მაწანწალებიც კი დაგიმტკიცებენ, რომ მათაც იმავენაირი საარჩევნო ხმის უფლება აქვთ, როგორიც თქვენ. ისინი გეტყვიან: „ჩვენ არ შეგვიძლია ვიყიდოთ ღვინო, თამბაქო ან მარილი გადასახადების გადაუხდელად, ხოლო გადასახადები, რომლებსაც ჩვენ ვიხდით, კანონით, ჩვენზე მდიდრებს გადაეცემათ, როგორც პრივილეგია და სუბსიდია. სხვები კანონს იყენებენ პურზე, ხორცზე, რკინასა და ტანსაცმელზე ფასების გასაზრდელად, ხოლო რადგანაც კანონს ყველა თავისი ინტერესებისთვის იყენებს, ჩვენც გვიჩნდება სურვილი, გამოვიყენოთ იგი ჩვენი ინტერესებისთვისაც. კანონისგან ჩვენ შეღავათების უფლებას მოვითხოვთ, ე.ი. ძარცვის უფლებას გაჭირვებულთა სასარგებლოდ. ამ უფლების მოსაპოვებლად კი ჩვენც უნდა გვქონდეს ხმის უფლება, რომ ჩვენი ჯგუფის შეჭირვებულობის დემონსტრირება მოვახდინოთ, როგორც თქვენ მოგიწევთ თქვენი ჯგუფის დაცვის

ორგანიზება. ამიტომ ნუღარ გვეტყვით, რომ თქვენ ჩვენს ინტერესებს დაიცავთ და 600.000 ფრანკს გასაჩუმებლად გადმოგვიგდებთ, როგორც ეს მუსიე მიმერელმა გააკეთა. ჩვენ სხვა მოთხოვნები გვაქვს და ნებისმიერ შემთხვევაში გვინდა, გარიგება ჩვენთვის მომგებიანი იყოს, როგორც ამას სხვა ჯგუფები აკეთებენ“.

რას უპასუხებდით ასეთ არგუმენტს?

## ᲒᲐᲣᲙᲣᲚᲛᲐᲠᲗᲔᲑᲣᲚ ᲙᲐᲜᲝᲜᲡ ᲓᲐᲞᲘᲠᲘᲡᲞᲘᲠᲔᲑᲐᲛᲓᲔ ᲛᲘᲕᲧᲐᲕᲐᲠᲗ

სანამ საზოგადოების წევრები ეთანხმებიან იმ მოსაზრებას, რომ კანონის ნამდვილი მიზნებიდან აცდენა შეიძლება, რომ კანონს საკუთრების დაცვის ნაცვლად მასზე ძალადობა შეუძლია, მაშინ ყველას გაუჩნდება სურვილი მონაწილეობა მიიღოს კანონის შექმნაში, რათა ან თავი ძარცვისგან დაიცვას, ან კანონი ძარცვისთვის გამოიყენოს. პოლიტიკური საკითხები ყოველთვის დამღუპველი, გაბატონებული და ყოვლისმომცველი იქნება. საკანონმდებლო პალატის წინ გაიმართება ჩხუბები და არანაკლები მოხდება მის შიგნით. ამის გასაგებად საჭიროა შევისწავლოთ ის, რაც ფრანგულ და ინგლისურ კანონმდებლობაშია ჩადებული; რადგანაც როცა საკითხი გვესმის, მაშინ პასუხიც ვიცით.

არის კი აუცილებელი დავასახელოთ კანონის გაუკულმართების შედეგების საზოგადოებაზე ეგზომ დამღუპველი ზემოქმედების მაგალითები, და თუ ვინმეს ეს სჭირდება, მოვიყვანოთ აშშ-ის მაგალითი, სადაც კანონმა მაქსიმალურად შეინარჩუნა თავისი დანიშნულება: თითოეული ადამიანის თავისუფლებისა და საკუთრების დაცვა. შესაბამისად, მსოფლიოში არ არსებობს სხვა ქვეყანა, სადაც სოციალური წესრიგი უფრო მყარ საფუძველზე იდგეს, ვიდრე შეერთე-

ბულ შტატებშია. მაგრამ ამერიკის შეერთებულ შტატებშიც აწუხებთ ისეთი ორი საკითხი, რომელიც საზოგადოებრივი სიმშვიდისთვის დიდ საფრთხეს წარმოადგენს.

## მონობა ძალადობაა, საბაჟო ტარიფები – ძარცვა!

მონობა და საბაჟო ტარიფები ის ორი საკითხია, რომლებთან დაკავშირებითაც კანონმა ამერიკის შეერთებული შტატების, როგორც რესპუბლიკის საერთო სულისკვეთების საწინააღმდეგოდ მძარცველის ბუნება გამოამჟღავნა.

მონობა – ეს არის დაკანონებული ძალადობა თავისუფლებაზე, ხოლო საბაჟო ტარიფი – ძალადობა საკუთრებაზე.

ყველაზე საინტერესო კი ისაა, რომ ეს ორი დაკანონებული დანაშაული, რომელიც ძველი სამყაროს მემკვიდრეობას წარმოადგენს, შეიძლება შეერთებული შტატების დაშლის მიზეზი გახდეს. მართლაც რომ შეუძლებელია საზოგადოების გულში უფრო განსაცვიფრებელი ფაქტის წარმოდგენა, როგორიცაა: კანონის გადაქცევა უსამართლობის იარაღად. და თუ ამ ფაქტს შეუძლია ამერიკის შეერთებულ შტატებში საშინელი შედეგების მოტანა, სადაც კანონის მთავარი მიზნიდან გადახვევა გამოიხატება მხოლოდ მონობისა და საბაჟო ტარიფების არსებობაში, რა შეიძლება მოხდეს მაშინ ევროპაში, სადაც კანონის დამახინჯება პრინციპი და სისტემაა?

## ძარცვის ორი ფორმა

მუსიე დე მონტალამბერმა მუსიე კარლიეს ცნობილ პროკლამაციაში ჩადებული აზრის შესახებ თქვა: „ჩვენ უნ-

და ვებრძოლოთ სოციალიზმს“. მუსიე შარლ დიუპენის მიერ განსაზღვრული სოციალიზმის ცნების მიხედვით ის გულისხმობდა შემდეგს: „ჩვენ უნდა ვებრძოლოთ ძარცვას“.

მაგრამ რომელი ძარცვის შესახებ საუბრობდა ის? რადგანაც ძარცვის ორი ფორმა არსებობს: დაკანონებული და უკანონო.

არა მგონია, უკანონო ძარცვა, როგორიცაა ქურდობა ან თაღლითობა, რომელსაც განსაზღვრავს, ითვალისწინებს და სჯის სისხლის სამართლის დებულებები, შეიძლება სოციალიზმად იყოს აღქმული. ეს არ არის ის ფორმა, რომელიც საზოგადოების საფუძველს სისტემატურად ემუქრება. ასეა თუ ისე, ძარცვის ამ ფორმისადმი ომის დასაწყებად ბრძანებას არავინ დალოდებია. მის წინააღმდეგ ომი დასაბამიდან დაიწყო.

1848 წლის თებერვლის რევოლუციამდე ბევრად ადრე, სოციალიზმის წარმოშობამდე ასევე ბევრად უფრო ადრე, საფრანგეთში უკვე არსებობდა პოლიცია, მოსამართლეები, ჟანდარმერია, ციხე, საპყრობილე და ეშაფოტი, რომლებიც იბრძოდნენ ამგვარი ძარცვის წინააღმდეგ. კანონი თავად უძღვება ამ ომს და ჩემი სურვილი და მოსაზრებაა, რომ კანონს ძარცვის წინააღმდეგ მუდამ ასეთი დამოკიდებულება ჰქონდეს.

## კანონი ძარცვას იცავს

მაგრამ ეს ყოველთვის ასე არ ხდება. ზოგჯერ კანონი არათუ იცავს ძარცვას, არამედ მონაწილეობს მასში. ასე რომ, მოსარგებლეები სირცხვილის, ხიფათისა და სინდისის ქენჯნისგან თავისუფლდებიან, რაც, წინააღმდეგ შემთხვევაში, მათ ქცევაზე გავლენას მოახდენდა. ზოგჯერ კანონი მძარცველთა სამსახურში აყენებს

მოსამართლეებს, პოლიციას, ციხის ზედამხედველებსა და ჟანდარმერიას, ხოლო მსხვერპლს, რომელიც თავის დაცვას ცდილობს, ისე ეპყრობა, როგორც დამნაშავეს. მოკლედ რომ ვთქვათ, ეს დაკანონებული ძარცვაა და მუსიე დე მონტალამბერი სწორედ ამის შესახებ საუბრობდა.

კანონმდებლობაში დაკანონებული ძარცვა შეიძლება ერთადერთი შავი ლაქა აღმოჩნდეს. თუ ეს ასეა, მაშინ სჯობს, დაინტერესებულ მხარეთა მიერ ატეხილი ხმაურის მიუხედავად, იგი ნაკლები ლაპარაკისა და განკითხვის გარეშე ჩამოვრეცხოთ.

## როგორ ამოვიცნოთ დაკანონებული ძარცვა?

მაგრამ შედეგის მიღწევა ხომ დანაშაულის ჩადენის გარეშე შეუძლებელია.

მაშინ სასწრაფოდ გავაუქმოთ ეს კანონი. ის არა მარტო თავად არის ბოროტება, არამედ ბოროტების ნაყოფიერი წყაროცაა, რადგან იმარჯვებს რეპრესიებზე. თუ ასეთი კანონი, რომელიც შეიძლება ცალკე შემთხვევა იყოს, სასწრაფოდ არ გაუქმებულა, იგი გავრცელდება, გამრავლდება და სისტემად ჩამოყალიბდება. როგორ ამოვიცნოთ დაკანონებული ძარცვა? ძალიან მარტივად. ეს ხდება მაშინ, როცა კანონი ართმევს ადამიანთა ერთ ნაწილს იმას, რაც მათ ეკუთვნით და აძლევს იმათ, ვისაც ეს არ ეკუთვნის; როცა კანონი მოქმედებს ერთი მოქალაქის ინტერესების სასარგებლოდ, რადგან ეს მოქალაქე იმავე შედეგს დანაშაულის გარეშე ვერ მიაღწევდა.

პიროვნება, რომელიც ამ კანონიდან ხეირობს, თავისი მონაგარი უფლებების დასაცავად დიდ უკმაყოფილებას გამოთქვამს. ის დაიწყებს მტკიცებას, რომ სახელმწიფო

ვალდებულია დაიცვას და წაახალისოს მისი წარმოება, და რომ ამისგან სახელმწიფო ისარგებლებს, რადგანაც დაცულ წარმოებას მეტის დახარჯვა და ღარიბი მშრომელების უფრო მაღალი ხელფასით უზრუნველყოფაც შეუძლია.

ყურადღებას ნუ მიაქცევთ ამგვარ სოფიზმს. ამ არგუმენტების აღიარება დაკანონებულ ძარცვას სისტემად ჩამოაყალიბებს, რაც ფაქტობრივად უკვე მოხდა. დღევანდელობის ილუზია იმის მცდელობაა, რომ ყველა სხვების ხარჯზე გამდიდრდეს, ძარცვა საყოველთაო გახდეს მისი ორგანიზების მიზნით.

## დაკანონებულ ძარცვას მრავალი სახელი აქვს

ასე რომ, ახლა უკვე დაკანონებული ძარცვა შეიძლება მრავალი გზით განხორციელდეს. აქედან გამომდინარე, მისი ორგანიზების მრავალი საშუალება გვაქვს. კერძოდ, ტარიფები, პროტექციონიზმი, პენსიები, სუბსიდიები, წახალისებები, პროგრესული გადასახადები, საზოგადოებრივი სკოლები, გარანტირებული სამუშაო ადგილები, გარანტირებული შემოსავლები, მინიმალური ხელფასის ნორმა, შეღავათები, შრომის იარაღების გამოყენებაზე უფლებების გაცემა, იაფი ან უპროცენტო სესხი და ა.შ. ისინი, მთლიანობაში, ძარცვის დაკანონებით ცდილობენ სოციალიზმის დამყარებას.

ამ განსაზღვრებით, როცა სოციალიზმი დოქტრინების ერთობლიობას წარმოადგენს, რა შეგვიძლია მოვიმოქმედოთ მის წინააღმდეგ თუ არა ომის გამოცხადება ამ დოქტრინებისთვის? თუ მიგაჩნიათ, რომ სოციალური დოქტრინა ყალბი, უაზრო და ბოროტების განსახიერებაა, მაშინ უკუაგდეთ იგი. რაც უფრო მეტად ყალბი, უაზრო და ბოროტია იგი, მით უფრო ადვილია მისი უარყოფა. თუ გსურთ

იყოთ ძლიერი, მაშინ ამოძირკვეთ სოციალიზმის უმცირესი ჩანასახიც კი, რომელსაც შეიძლება თქვენს კანონმდებლობაში ფესვები გაედგა. და ეს არ იქნება მარტივი.

## სოციალიზმი დაკანონებული ძარცვაა

მუსიე დე მონტალამბერი დაადანაშაულეს იმაში, რომ სოციალიზმს უხეში მეთოდებით ებრძოდა. მას უნდა მოვუხსნათ ეს ბრალდება, რადგანაც ნათლად განაცხადა: „ბრძოლა, რომელსაც სოციალიზმის წინააღმდეგ ვეწევით, უნდა იყოს ჰარმონიაში კანონთან, ღირსებასა და სამართლიანობასთან“.

მაგრამ რატომ ვერ შენიშნა მუსიე დე მონტალამბერმა, რომ მანკიერ წრეში მოექცა? განა კანონს სოციალიზმის წინააღმდეგ გამოვიყენებთ? სოციალიზმი ხომ თავისთავად ამ კანონზეა დაფუძნებული? სოციალისტებს სამართლიანობის დაცვა კი არა, ძარცვის დაკანონება სურთ.

სოციალისტებს, როგორც მონოპოლისტებს, სურთ კანონი თავიანთ იარაღად აქციონ. როცა ერთ მშვენიერ დღეს კანონი სოციალიზმის მხარეს დადგება, როგორ მივმართავთ მას სოციალიზმის წინააღმდეგ? ხოლო მძარცველებს, რომელთა საქმიანობასაც კანონი ახალისებს, აღარ ეშინიათ სასამართლოსი, ჟანდარმერიისა და ციხის. მეტიც, საკუთარი თავის დასაცავად მათი მოხმობაც კი შეუძლიათ.

ეს რომ აღგეკვეთათ, ხელს შეუშლიდით სოციალიზმს, მონაწილეობა მიეღო კანონმდებლობის შექმნაში ან საკანონმდებლო პალატაში შესვლაში?

მე გეუბნებით, რომ საწადელს ვერ მიაღწევთ მანამ, სანამ ძარცვის დაკანონება კანონის მთავარ საქმიანობას წარმოადგენს. საწინააღმდეგოს მტკიცება ალოგიკური და აბსურდულიცაა.

## არჩევანი ჩვენ წინაშეა

დაკანონებული ძარცვის პრობლემა ერთხელ და სამუდამოდ უნდა გადაიჭრას და საამისოდ სამი გზა არსებობს:

– უმცირესობა უმრავლესობას ძარცვავს;

– ყველა ყველას ძარცვავს;

– არავინ არავის ძარცვავს.

ჩვენ არჩევანი უნდა გამოვიტანოთ ძარცვის შეზღუდვას, მისთვის საყოველთაო ხასიათის მიცემასა და მის სრულ აღმოფხვრას შორის. კანონიც ამ სამიდან ერთ-ერთს დაიცავს.

*შეზღუდული დაკანონებული ძარცვა*: ეს სისტემა მაშინ ჩამოყალიბდა, როცა საარჩევნო ხმის უფლება შეიზღუდა. საჭიროა გავაუქმოთ ეს სისტემა, რათა შევაჩეროთ სოციალიზმის დამკვიდრება.

*საყოველთაო ძარცვის დაკანონება*: ყველანი აღმოვჩნდით ამ სისტემის მუქარის ქვეშ მას შემდეგ, რაც მსგავსი პრივილეგია საყოველთაო გახდა. პრივილეგიამინიჭებულმა უმრავლესობამ გადაწყვიტა კანონის დაფუძნება ძარცვის დაკანონების იმავე პრინციპებზე, რომელთაც მათი წინაპრები იყენებდნენ, როცა ხმის უფლება იყო შეზღუდული.

*დაკანონებული ძარცვის აღმოფხვრა*: ეს არის სამართლიანობის, მშვიდობის, წესრიგის, სტაბილურობის, ჰარმონიისა და ლოგიკის პრინციპი. სიკვდილამდე ამ პრინციპს მუდამ ხმამაღლა დავიცავ, ჩემი ფილტვების დაუზოგავად (რომლებიც ვაი რომ, ძალიან სუსტია).

## კანონის ჯეროვანი ფუნქცია

გულწრფელნი რომ ვიყოთ, შეიძლება კი კანონისგან სხვა რამის მოთხოვნა, გარდა ძარცვის აღკვეთისა? განა

შესაძლებელია კანონის, რომელიც ძალადობას აუცილებლობიდან გამომდინარე მიმართავს ხოლმე, რაციონალური გამოყენება ყველაფერში, ადამიანთა უფლებების დაცვის გარდა?

თავს დავდებ, არავის ძალუძს ამ მიზნის ჩარჩოებიდან გამოსვლა მისი გაუკუღმართებისა და ძალაუფლების საწინააღმდეგოდ შემობრუნების გარეშე. ეს არის ყველაზე მეტად დამღუპველი და ალოგიკური სოციალური გახრწნა, რისი წარმოდგენაც კი შესაძლებელია. უნდა შევთანხმდეთ, რომ საზოგადოებრივი ურთიერთობის არეალში ნამდვილი გამოსავალი, რომელსაც ამდენ ხანს ვეძებდით, ჩადებულია ამ მარტივ ფრაზაში: კანონი – ეს ორგანიზებული სამართლიანობაა.

აქედან უნდა დავასკვნათ, რომ: როცა სამართლიანობა ორგანიზებულია კანონით, ე.ი. ძალით, ეს გამორიცხავს კანონის (ძალის) გამოყენების დაშვებას ადამიანის ნებისმიერი საქმიანობის რეგულირებაში. იქნება ეს შრომა, ქველმოქმედება, სოფლის მეურნეობა, ვაჭრობა, მრეწველობა, განათლება, ხელოვნება თუ რელიგია.

რომელიმე ჩამოთვლილი საქმიანობის ორგანიზების მცდელობა კანონის მიერ, უპირობოდ გამოუთხრიდა ძირს ფუძემდებლურ ინსტიტუტს – სამართლიანობას. სინამდვილეში, როგორ შეგვიძლია წარმოვიდგინოთ ძალის გამოყენება მოქალაქეების თავისუფლების წინააღმდეგ და, შესაბამისად, სამართლიანობის წინააღმდეგაც, ე.ი. საკუთარი დანიშნულების წინააღმდეგ?

## სოციალიზმის მაცდური მომხიბვლელობა

აქ მე გადავაწყდი ჩვენი დროების ძალიან პოპულარულ ცდომილებას: ის, რომ კანონი უნდა იყოს სამართლიანი,

არ არის საკმარისი. კანონი ასევე უნდა იყოს ფილანთროპიული. ასევე არ არის საკმარისი, რომ კანონი თითოეულ მოქალაქეს აძლევდეს მათი შესაძლებლობების თავისუფლად გამოყენების გარანტიას ფიზიკური, გონებრივი და მორალური თვითგანვითარებისთვის; პირიქით, ითხოვენ, რომ კანონმა უშუალოდ უზრუნველყოს კეთილდღეობა, განათლება და მორალი.

სწორედ ეს არის სოციალიზმის მაცდური მომხიბვლელობა. მე კი კვლავ გავიმეორებ: კანონის ამ ორი სახით გამოყენება ერთმანეთს პირდაპირ ეწინააღმდეგება. ჩვენ მათ შორის არჩევანი უნდა გავაკეთოთ. მოქალაქეს არ შეუძლია, რომ ერთდროულად თავისუფალი იყოს და თან არც იყოს.

## იძულებითი ძმობა თავისუფლებას ანადგურებს

ერთხელ ალფონს დე ლამარტინმა შემდეგი მომწერა: „თქვენი დოქტრინა ჩემი პროგრამის მხოლოდ ნახევარია. თქვენ თავისუფლებაზე გაჩერდით, მე კი წინ მივდივარ ძმობამდე“, რაზეც მას ვუპასუხე: „თქვენი პროგრამის მეორე ნახევარი პირველს გაანადგურებს“.

სინამდვილეში წარმოუდგენლად მეჩვენება სიტყვა ძმობის სიტყვა ნებაყოფლობითისგან განსხვავება. არ მესმის, თუ როგორ შეიძლება ძმობა იძულებით იყოს თავს მოხვეული კანონის მიერ, თუკი კანონის მიერ არ იქნება განადგურებული თავისუფლება და შესაბამისად, კანონის მიერვე არ გაითელება სამართლიანობა.

ძარცვის დაკანონებას ორი წინაპირობა აქვს. ერთ-ერთი, როგორც უკვე აღვნიშნე, ადამიანის სიხარბეა, ხოლო მეორე – ცრუ ფილანთროპია. ამ გაგებით, ვფიქრობ, უნდა განვმარტო, თუ რას ვგულისხმობ სიტყვა ძარცვაში.

## საკუთრების უნებართვო მითვისება ძალადობაა

მე არ ვიყენებ სიტყვა ძარცვას გაუგებარი, არასწორი, მიახლოებითი ან გადატანითი მნიშვნელობით, როგორც ეს ხშირად ხდება ხოლმე. მე მას მეცნიერულად აღიარებული მნიშვნელობით: საკუთრების (ხელფასის, მიწის, ფულის ან სხვ.) საწინააღმდეგო არსის გამოსახატავად ვიყენებ. როდესაც ერთი პირის ქონების ნაწილი, მისი თანხმობისა და კომპენსაციის გარეშე, ძალადობით ან მოტყუებით გადაეცემა სხვას, რომელსაც იგი არ ეკუთვნის, მაშინ მე ვაცხადებ, რომ საკუთრებაზე განხორციელდა ძალადობა: მოხდა ძარცვა.

მე ვამბობ, რომ ეს ის აქტია, რომელიც კანონმა ყველგან და ყოველთვის უნდა აღკვეთოს. მაგრამ, როცა კანონი თავად სჩადის იმას, რისი აღკვეთაც ევალება, მაშინ ძარცვას აქვს ადგილი და დავამატებ, რომ საზოგადოებისა და მისი კეთილდღეობისთვის, უფლებების წინააღმდეგ მიმართული აგრესია უარესიც კია.

დაკანონებული ძარცვის შემთხვევაში პირი, რომელიც მისგან ხეირობს, ძარცვაზე პასუხს არ აგებს. დაკანონებულ ძარცვაზე პასუხისმგებლობა კანონს, კანონმდებელს და თავად საზოგადოებას აკისრია. ამაში უკვე პოლიტიკური საშიშროება ძევს.

სამწუხაროდ, სიტყვა ძარცვა ზოგისთვის შეიძლება გამაღიზიანებელი ნათქვამი აღმოჩნდეს. უშედეგოდ ვცდილობდი სხვა სიტყვის შერჩევას, რადგან არასდროს და განსაკუთრებით ახლა არ მინდა, რომ ჩვენს დისკუსიებში რომელიმე სიტყვის ჩართვით გაღიზიანება გამოვიწვიო. არ ვიცი რამდენად დამიჯერებენ, მაგრამ არ მსურს სხვათა განზრახვისა და მორალის წინააღმდეგ გამოვიდე. მე უფრო იმ იდეის წინააღმდეგი ვარ, რომელიც ყალბად მი-

მაჩნია. იმ სისტემის, რომელიც უსამართლო მეჩვენება. იმ უსამართლობის, რომელიც იმდენად თავისუფალია პირადი განზრახვებისგან, რომ თითოეული ჩვენგანი მისით სარგებლობს სურვილისდა მიუხედავად და მისგან იტანჯება ისე, რომ არც კი იცის ტანჯვის მიზეზი.

## მძარცველობის სამი სისტემა

აქ არ განვიხილავთ იმათი გულწრფელობის საკითხს, ვინც პროტექციონიზმს, სოციალიზმს ან კომუნიზმს იცავს. ყველა ავტორი, რომელსაც ამის სურვილი ექნება, ან პოლიტიკური სულის, ან პოლიტიკური შიშის გავლენის ქვეშ იმყოფება. თუმცა უნდა აღვნიშნოთ, რომ პროტექციონიზმი, სოციალიზმი და კომუნიზმი, საერთო ჯამში, ერთი და იგივე მცენარეა – ზრდის განსხვავებულ სტადიებზე. რისი თქმაც შეიძლება, ისაა, რომ კომუნიზმის შემთხვევაში დაკანონებული ძარცვა უფრო თვალსაჩინოა, რადგან მას საყოველთაო ხასიათი აქვს. საკმაოდ ხელშესახებია პროტექციონიზმის შემთხვევაშიც, რადგან ის განსაზღვრულ ჯგუფებსა და საწარმოებს მოიცავს. შესაბამისად, ამ სამი სისტემიდან სოციალიზმი ყველაზე გაურკვეველი, გაუბედავი და განვითარების ყველაზე მიამიტური სტადიაა. მაგრამ აქ ცალკეული ადამიანის გულწრფელობა-არაგულწრფელობის საკითხი არ დგას. მე უკვე აღვნიშნე, რომ ფაქტობრივად დაკანონებული ძარცვა ნაწილობრივ ფილანთროპიაზეა დამყარებული. მაშინაც კი, თუ ის ყალბია.

ასეთი განმარტების შემდეგ, იმ გავრცელებული სურვილის მნიშვნელობა, წარმომავლობა და მიმართულება განვიხილოთ, რომელიც მიზნად საყოველთაო კეთილდღეობის მიღწევას საყოველთაო ძარცვის ორგანიზების გზით ისახავს.

## კანონი ძალაა

იქიდან გამომდინარე, რომ კანონი სამართლიანობას უზრუნველყოფს, სოციალისტები ამბობენ, თუ რატომ არ შეიძლება, რომ შრომის, განათლებისა და რელიგიის ორგანიზებაც კანონით მოხდეს.

რატომ არ გამოვიყენოთ კანონი ამ მიზნებისთვის? იმიტომ, რომ კანონს არ შეუძლია მათი ორგანიზება სამართლიანობის დარღვევის გარეშე. არ უნდა დაგვავიწყდეს, რომ კანონი ძალაა და, შესაბამისად, მისთვის ჩვეული ფუნქციები არ შეიძლება ძალის გამოყენების საზღვრებს გასცდეს კანონის დარღვევის გარეშე.

როდესაც კანონი და ძალა ადამიანს სამართლიანობის ჩარჩოებში აქცევს, ისინი მას ტვირთად არ აწვებიან. გარდა იმისა, რომ ადამიანს ავალდებულებენ, სხვებს ზიანი არ მიაყენონ. ისინი არ ძალადობენ არც მის პიროვნებაზე, არც მის თავისუფლებაზე და არც მის საკუთრებაზე, პირიქით, იცავენ სხვების პიროვნებას, თავისუფლებასა და საკუთრებას. მათ დაცვითი ხასიათი აქვთ და ისინიც თანაბრად იცავენ ყველას უფლებებს.

## კანონი თავის თავში აკრძალვას გულისხმობს

კანონის დანიშნულების უვნებლობა და სამართლებრივი თავდაცვის აუცილებლობა აშკარაა, სარგებლობა – ცხადი, კანონიერება კი უდავო.

როგორც ერთხელ ერთმა ჩემმა მეგობარმა შენიშნა, კანონში ჩადებული შემზღუდველი შინაარსი იმდენად მართალია, რომ იმის მტკიცება, თითქოს კანონის დანიშნულება სამართლიანობის ბატონობის უზრუნველყოფაა, სწორი არ არის. უნდა ვამტკიცოთ, რომ კანონის დანიშნულება

უსამართლობის გაბატონების დაუშვებლობაა.

სინამდვილეში უკანონობა უსამართლობაა. სამართლიანობა მიიღწევა მხოლოდ უკანონობის არარსებობის შემთხვევაში.

მაგრამ, როცა კანონი თავისი შეუცვლელი აგენტის – ძალის გამოყენებით ადამიანებს უდგენს შრომის რეგულირების ნორმებს, განათლების მეთოდს ან თემას, რელიგიურ მრწამსს ან შეხედულებას, მაშინ კანონს უკვე აღარა აქვს აკრძალვითი ხასიათი; ის მიუთითებს თუ როგორ უნდა იმოქმედოს ადამიანმა.

კანონმდებელთა სურვილები და ინიციატივები ანაცვლებს მათ სურვილებსა და ინიციატივას. როცა ეს მოხდება, ადამიანებს აღარა აქვთ კამათის, შედარების, დაგეგმვის საჭიროება. მათ ნაცვლად ამას კანონი აკეთებს. ინტელექტი ადამიანებისთვის უსარგებლო ხდება, ისინი ნელ-ნელა შორდებიან ადამიანობას, კარგავენ თვითმყოფადობას, თავისუფლებას, საკუთრებას.

შეეცადეთ წარმოიდგინოთ შრომის რეგულირება ძალის მიერ, რომელიც თავისუფლებაზე ძალადობა არ არის, ან კიდევ კეთილდღეობის განაწილება ძალის მიერ, რომელიც ასევე არ არის საკუთრებაზე ძალადობა.

თუ ვერ შეძლებთ ამ წინააღმდეგობრივი მოვლენების დაკავშირებას, მაშინ აქედან უნდა დაასკვნათ, რომ კანონს არ შეუძლია შრომისა და წარმოების ორგანიზება უსამართლობის გარეშე.

## ᲞᲝᲚᲘᲢᲘᲙᲣᲠᲘ ᲛᲘᲓᲒᲝᲛᲐ

როცა პოლიტიკოსი თავისი კაბინეტიდან უყურებს საზოგადოებას, მას დანახული უთანასწორობა აცვიფრებს. იგი დასტირის იმ ხელმოკლეობას, რომელიც საზოგადოე-

ბაშია გაბატონებული. ხელმოკლეობას, რომელიც ფუფუნებისა და სიმდიდრის ფონზე ბევრად უფრო დამთრგუნველია.

შესაძლებელია, პოლიტიკოსმა ჰკითხოს თავის თავს, ხომ არ არის გამოწვეული ეს მდგომარეობა წარსული დაპყრობებითა და ძარცვა-გლეჯით, ან იქნებ არც ისე შორეული დაკანონებული ძარცვით? შესაძლებელია, მან შემდეგი მოიფიქროს: რადგან ყველა კეთილდღეობისა და სრულყოფილებისკენ მიისწრაფვის, ხომ არ იქნებოდა კანონი საკმარისი პირობა პროგრესისა და მაქსიმალურად შესაძლებელი თანასწორობის მიღწევის გზების სტიმულირებისთვის ინდივიდუალურ პასუხისმგებლობასთან შეთანხმებით? იქნებოდა ეს იმ პიროვნული პასუხისმგებლობის ცნებასთან შეთანხმებული, რომელიც, ღვთის წყალობით, ადამიანებს არჩევანის საშუალებას აძლევს მანკიერებასა და სათნოებას და, შესაბამისად, სასჯელსა და ჯილდოს შორის.

მაგრამ პოლიტიკოსს არასდროს ახასიათებს მსგავსი ფილოსოფიური აზროვნება. მისი გონება მიმართულია კანონიერი თუ თითქმის კანონიერი ორგანიზების, კომბინაციებისა და შეთანხმებებისკენ. ის ცდილობს ბოროტება მისი გამომწვევი მიზეზის – დაკანონებული ძარცვის სივრცის გაზრდით და მისი უკვდავყოფის გზით გამოასწოროს. როგორც ვნახეთ, კანონი თავის თავში აკრძალვას გულისხმობს. არსებობს კი ამ კანონის გამოყენების რომელიმე გზა, რომელიც არ გულისხმობს ძარცვას?

## კანონი და ქველმოქმედება

თქვენ იტყვით: „არსებობენ ადამიანები, რომლებსაც არა აქვთ ფული“ და მიმართავთ კანონს. მაგრამ კანონი არ არის ძუძუ, რომელიც თავისით ივსება რძით და არც სარ-

ძევე სადინარები აქვს, რომლებსაც რძე საზოგადოების გარეთ არსებული წყაროდან მიეწოდება. არაფერი მოხდება საზოგადოებრივ ხაზინაში ერთი მოქალაქის ან ჯგუფის სასარგებლოდ, სანამ სხვა მოქალაქეები ან კლასები იძულებით არ გაიღებენ სათანადო თანხებს. თუ ხაზინიდან ყველა იმდენს იღებს, რამდენიც ჩადო, მაშინ კანონი არავის არ ძარცვავს. მაგრამ ეს პროცესი არაფრის მომცემია მათთვის, ვისაც არა აქვს ფული. ის არ უზრუნველყოფს შემოსავლების თანასწორობას. კანონი შეიძლება გახდეს თანასწორობის მიღწევის საშუალება, თუ ის წაართმევს კონკრეტულ პირებს და მისცემს სხვებს. როცა კანონი ასე იქცევა, ის უკვე ძარცვის იარაღია.

ამის გათვალისწინებით გადაავლეთ თვალი პროტექციონისტულ ტარიფებს, სუბსიდიებს, გარანტირებულ მოგებას, გარანტირებულ სამუშაო ადგილებს, დახმარებებისა და კეთილდღეობის პროგრამებს, საზოგადოებრივ განათლებას, პროგრესულ გადასახადებს, იაფ ან უპროცენტო სესხს და საზოგადოებრივ სამსახურებს. შენიშნავთ, რომ ისინი კანონიერ ძარცვაზე, ორგანიზებულ უსამართლობაზეა დამყარებული.

## კანონი და განათლება

თქვენ იტყვით: „არსებობენ არასაკმარისად განათლებული ადამიანები“ და მიმართავთ კანონს. მაგრამ კანონი თავისთავად არ არის ცოდნის ლამპარი. კანონი ვრცელდება მთელ საზოგადოებაზე, სადაც ზოგს აქვს განათლება, ზოგს კი არა; სადაც ზოგს სჭირდება სწავლა და სხვებს შეუძლიათ მათთვის ამ მომსახურების მიწოდება. ამ შემთხვევაში განათლებასთან დაკავშირებით კანონს ორი არჩევანი აქვს: მას შეუძლია დაუშვას თავისუფალი

და ნებაყოფლობითი დამოკიდებულება მოსწავლე-მასწავლებელს შორის ან იმოქმედოს ადამიანთა სურვილის საწინააღმდეგოდ – წაართვას მათ იმდენი, რამდენიც საჭიროა მასწავლებელთა ანაზღაურებისთვის, რომლებიც მთავრობის მიერ უფასო სწავლების უზრუნველსაყოფად ინიშნებიან.

## კანონი და მორალი

თქვენ იტყვით: „არსებობენ ადამიანები, რომელთაც აკლიათ მორალი და რელიგიური მრწამსი“ და კანონს მიმართავთ. მაგრამ კანონი ძალაა და საჭიროა კი იმის შეხსენება, თუ რამდენად დამთრგუნველი და უშედეგოა ძალის გამოყენება მორალისა და რელიგიისადმი?

თითქოს სოციალისტებს, თუნდაც თვითდამშვიდებულებს, არ შეუძლიათ, არ შენიშნონ ეს საშინელი დაკანონებული ძარცვა, რომელიც ამ სისტემიდან და მცდელობებიდან გამომდინარეობს. მაგრამ რას აკეთებენ სოციალისტები? ისინი ჭკვიანურად ნიღბავენ კანონიერ მძარცველობას სხვებისგან და საკუთარი თავისგანაც ისეთი მაცდუნებელი ცნებებით, როგორებიცაა: ძმობა, ერთობა, ორგანიზებულობა და თანამშრომლობა. რადგანაც ჩვენ ასე მცირეს – მხოლოდ სამართლიანობას ვითხოვთ კანონისგან, სოციალისტები ამტკიცებენ, რომ ამით უარვყოფთ ძმობას, ერთობას, ორგანიზებულობასა და თანამშრომლობას. ისინი ინდივიდუალისტებად გვაცხადებენ.

მაგრამ ჩვენ ვარწმუნებთ სოციალისტებს, რომ უარვყოფთ მხოლოდ იძულებით ორგანიზაციას და არა ბუნებრივს. ჩვენ უკუვაგდებთ თანამშრომლობის იძულებით ფორმებს და არა თავისუფალს.

ჩვენ უარვყოფთ იძულებით ძმობას და არა ბუნებრივსა და წრფელს.

ჩვენ უარვყოფთ ხელოვნურ ერთობას, რომელიც ადამიანებს ინდივიდუალური პასუხისმგებლობისგან ათავისუფლებს.

ჩვენ არ უარვყოფთ საზოგადოების ბუნებრივ ერთობას.

## აბდაუბდა ტერმინები

სოციალიზმი, იმ თეორიების მსგავსად, რომელთაც იგი ეფუძნება, მთავრობისა და საზოგადოების ცნებებს ერთმანეთში ურევს. მოკლედ, ყოველთვის, როცა მთავრობის ამა თუ იმ ქმედებას ვეწინააღმდეგებით, სოციალისტები მიიჩნევენ, რომ ზოგადად ამ ქმედებას ვეწინააღმდეგებით.

ჩვენ არ ვამართლებთ სახელმწიფო განათლებას. ამ შემთხვევაში სოციალისტები აცხადებენ, რომ საერთოდ განათლების წინააღმდეგნი ვართ. არ ვამართლებთ სახელმწიფო რელიგიას, მაშინ კი ისინი ამბობენ, რომ საერთოდ ნებისმიერი რელიგიის წინააღმდეგნი ვართ.

არ მიგვაჩნია სწორად სახელმწიფოს მიერ იძულებითი თანასწორობა და ისინი აცხადებენ, რომ თანასწორობის მოწინააღმდეგენი ვართ და ა.შ. და ა.შ. ეს ისე გამოდის, ბრალი რომ დაგვდონ, თითქოსდა არ გვსურს ხალხის გამოკვება, რადგან არ გვინდა, მარცვლეული სახელმწიფოს მოჰყავდეს.

## სოციალისტი მწერლების ზეგავლენა

როგორ მივიდნენ პოლიტიკოსები ასეთ უაზრო დასკვნამდე, რომ თითქოს კანონი იმის უზრუნველსაყოფად შეიქმნა, რაც მის ბუნებაში არ ძევს. კერძოდ, სიმდიდ-

რის, მეცნიერებისა და რელიგიის უზრუნველსაყოფად, რაც გავრცელებული თვალსაზრისით, კეთილდღეობის საფუძველია? ნუთუ ეს ჩვენი თანამედროვე მწერლების გავლენით მოხდა, რომლებიც საზოგადოებრივ საკითხებზე წერენ?

თანამედროვე მწერლები, განსაკუთრებით კი სოციალისტური ფილოსოფიური სკოლის წარმომადგენლები, თავიანთ თეორიებს საერთო ჰიპოთეზაზე აგებენ: ისინი ადამიანებს ორ ნაწილად ყოფენ.

პირველ ჯგუფს ქმნიან ადამიანები მწერლების გამოკლებით, ხოლო მეორე და ბევრად უფრო მნიშვნელოვან ჯგუფს – თვით მწერლები.

რა თქმა უნდა, ეს არის ყველაზე უფრო წარმოუდგენელი და ამპარტავნული განმარტება, რომელიც კი ადამიანს ოდესმე მოსვლია თავში. სინამდვილეში, მწერლები უშვებენ, რომ მხოლოდ მათ აქვთ გამჭრიახობა, მოქმედების მიზანი. დანარჩენ ადამიანებს აღიქვამენ ინერტულ მასად, პასიურ ნაწილად, უმოქმედო ატომებად, საუკეთესო შემთხვევაში, რაღაც მცენარის მსგავს არსებებად, რომელთათვისაც სულ ერთია არსებობის საკუთარი მეთოდი. მწერლებს მიაჩნიათ, რომ ხალხი ადვილად ექცევა სხვათა გავლენის ქვეშ.

მეტიც, თითოეული ამ მწერალთაგანი, რომლებიც სახელმწიფო მართვის შესახებ წერს, უყოყმანოდ წარმოიდგენს – ორგანიზატორის, აღმომჩენის, კანონმდებლის ან დამფუძნებლის უფლებამოსილების შესაბამისად – რომ თავად წარმოადგენს იმ სურვილს, დასაბუთებულ ძალას, შემოქმედ ენერგიას, რომლის უმაღლესი მისია საზოგადოების დამსხვრეული და დაქუცმაცებული მატერიისგან ადამიანის გამოძერწვაა.

სოციალისტი მწერლები ისე უყურებენ ადამიანებს, რო-

გორც მებაღეები – თავიანთ ხეებს. როგორც მებაღე ხეებისგან ქმნის არაჩვეულებრივი პირამიდების, ქოლგების, კუბების, ლარნაკების, მარაოებისა და სხვათა ფორმებს, ზუსტად ასევე სოციალისტი მწერლები არაჩვეულებრივ ფორმებს ქმნიან ადამიანებისგან: ჯგუფები, ცენტრები, ქვეცენტრები, სამუშაო რაზმები და სხვ. და როგორც მებაღეს სჭირდება ნაჯახი, საჭრელი კაკვები, ხერხი და მაკრატელი, ასევე სჭირდება სოციალისტ მწერალს ძალა, რომელიც მხოლოდ კანონში არსებობს. ამ მიზნის მისაღწევად ის შეიმუშავებს კანონს ტარიფების შესახებ, კანონს გადასახადების შესახებ, კანონს შემწეობების შესახებ და კანონს სკოლების შესახებ.

## სოციალისტებს ღვთის როლის თამაში სურთ

სოციალისტები ადამიანებს განიხილავენ, როგორც მასალას, რომლისგანაც შეიძლება სოციალური კომბინაციების შექმნა.

ეჭვგარეშეა, თუ სოციალისტები უეცრად დაეჭვდებიან ამ კომბინაციების წარმატებაში, მოითხოვენ, რომ კაცობრიობის მცირე ნაწილი ამ ექსპერიმენტის ფარგლებს გარეთ დარჩეს.

საკმაოდ ცნობილია ყველა სისტემის მოსინჯვის პოპულარული იდეა. სოციალისტთა ერთმა ლიდერმა სახელი იმით გაითქვა, რომ კონსტიტუციურ ასამბლეას თავისი ექსპერიმენტის ჩასატარებლად სერიოზულად მოსთხოვა, მისთვის გადაეცათ მცირე ზომის კარ-მიდამო, იქაური მოსახლეებითურთ. ასევე იქცევა გამომგონებელი, რომელიც რეალური მანქანის შექმნამდე, ჯერ მოდელს ამზადებს; ახალი იდეის გამოსაცდელად ქიმიკოსი ქიმიურ ნივთიერებებს აზავებს, ხოლო ფერმერი თესლს მიწაში რგავს.

მაგრამ რა განსხვავებაა მებაღესა და მის ხეებს, გამომგონებელსა და მანქანას, ქიმიკოსსა და მის ელემენტებს, ფერმერსა და თესლს შორის!

გულახდილად რომ ვთქვათ, სოციალისტი მსგავს განსხვავებას მხოლოდ თავის თავსა და კაცობრიობას შორის ხედავს.

არაფერია გასაკვირი იმაში, რომ XIX საუკუნის მწერლები საზოგადოებას განიხილავენ, როგორც კანონმდებელი გენიის მიერ ხელოვნურად შექმნილ არსებას. ამ იდეამ, როგორც კლასიკური განათლების ნაყოფმა, მოიცვა ჩვენი ქვეყნის ყველა ინტელექტუალი და ცნობილი მწერალი, რომელთაც ხალხსა და კანონმდებელს შორის ურთიერთობა წებოსა და თიხას შორის ურთიერთობის მსგავსი ჰგონიათ.

ამას გარდა, როცა ისინი შეთანხმდნენ, ელიარებინათ ადამიანის გულიდან მომდინარე მოქმედების უნარი, ხოლო გონებიდან – გამჭრიახობა, საბოლოოდ ეს ღვთის მიერ ბოძებულ დამღუპველ ძლვნად მიიჩნიეს. მათ გადაწყვიტეს, რომ ადამიანებს ამ ორი ძღვნის ზემოქმედების შედეგად გაუჩნდებოდათ ფატალური მიდრეკილება თვითგანადგურებისკენ. მწერლები მიიჩნევენ, რომ თუ კანონმდებლები ადამიანებს მიანიჭებენ უფლებას, თავისუფლად გაყვნენ თავიანთ მიდრეკილებებს, მაშინ ეს ადამიანები რელიგიის ნაცვლად ათეიზმამდე მივლენ, ცოდნის ნაცვლად, უცოდინრობამდე, წარმოებისა და გაცვლის ნაცვლად კი – სიღარიბემდე.

## სოციალისტები კაცობრიობას გმობენ

ამ ავტორების მიხედვით, მართლაც სასიხარულოა, რომ ღმერთმა ზოგიერთ ადამიანს – მმართველსა და კანონმდებელს, სრულიად საწინააღმდეგო თვისებები მიანიჭა,

არა მარტო მათი, არამედ დანარჩენი სამყაროს სასარგებლოდაც! მაშინ, როცა კაცობრიობა ბოროტებისკენ იხრება, კანონმდებლებს სიკეთე სწყურიათ; როცა კაცობრიობას ბნელეთი მოიცავს, კანონმდებლები განათლებისკენ მიისწრაფვიან; როცა ადამიანები მანკიერებისკენ იხრებიან, კანონმდებლები სათნოებას მიმართავენ. მას შემდეგ, რაც მიიჩნიეს, რომ ეს არის სწორი მდგომარეობა, ისინი ძალის გამოყენებას ითხოვენ ადამიანთა მიდრეკილებების საკუთარით ჩანაცვლებისთვის.

ალალბედზე გადაშალეთ ნებისმიერი წიგნი ფილოსოფიაზე, პოლიტიკაზე ან ისტორიაზე და ნათლად დაინახავთ თუ რა ღრმად გაიდგა ჩვენს ქვეყანაში ფესვები ამ იდეამ – კლასიკური სწავლების პირმშომ, სოციალიზმის დედამ. თითოეულ მათგანში ამოიკითხავთ, რომ კაცობრიობა უბრალოდ ინერტული მატერიაა, რომელიც სიცოცხლეს, ორგანიზაციას, მორალსა და განვითარებას სახელმწიფოსგან იღებს; მეტიც, ისინი ამტკიცებენ, რომ კაცობრიობა თვითგანადგურებისკენ მიისწრაფვის და მხოლოდ კანონმდებლის ჯადოსნურ ხელს შეუძლია ამ დაღმასვლის შეჩერება.

საყოველთაოდ აღიარებული კლასიკური მოსაზრებით, პასიური საზოგადოების უკან დგას ფარული ძალა კანონის ან კანონმდებლის სახით (ან გამოხატული სხვა ტერმინოლოგიით, რომელიც აღნიშნავს ნაკლებად ცნობილ პირს ან პირთა ჯგუფს, უდავო გავლენითა და ავტორიტეტით), რომელიც კაცობრიობას ამოძრავებს, აკონტროლებს, სწყალობს, აუმჯობესებს.

## სავალდებულო შრომის დაცვა

თავდაპირველად, მოდით, ჟაკ-ბენინ ბოსვიეს ციტატა განვიხილოთ მისი ნაშრომიდან „ლუდოვიკო XIV-ის სამეფო

კარის მასწავლებელი“: „ერთ-ერთი იქიდან, რაც ღრმად იყო ჩაბეჭდილი ეგვიპტელთა გონებაში (ვის მიერ?) – იყო პატრიოტიზმი... არავის არ ჰქონდა უფლება, ყოფილიყო გამოუსადეგარი სახელმწიფოსთვის. კანონი ყველასთვის ითვალისწინებდა სამუშაოს, რომელიც მამიდან შვილს გადაეცემოდა. არავის არ ჰქონდა უფლება ორი პროფესიის ფლობის, ერთი სამუშაო ადგილიდან მეორეზე გადასვლისა... მაგრამ არსებობდა ერთი აუცილებლობა, რომლის შესრულება ყველასთვის სავალდებულო იყო: კანონისა და სიბრძნის შესწავლა. პოლიტიკური ნორმებისა და რელიგიის იგნორირება არავითარ შემთხვევაში არავის ეპატიებოდა. მეტიც, თითოეული საქმიანობა განსაზღვრული რეგიონების მიხედვით იყო გათვალისწინებული (ვის მიერ?)... კარგ კანონებს შორის ერთ-ერთი საუკეთესოს მიხედვით, ყველა კანონის მორჩილებაში იწვრთნებოდა (ვის მიერ?). საერთო ჯამში, ეგვიპტეში უამრავ არაჩვეულებრივ გამოგონებას ფლობდნენ და არაფერი იყო უგულებელყოფილი, რასაც შეეძლო ცხოვრება უფრო იოლი და მშვიდი გაეხადა“.

ბოსვიეს თანახმად, ადამიანებს საკუთრივ არაფერი გააჩნია. პატრიოტიზმი, კეთილდღეობა, გამომგონებლობა, მიწათმფლობელობა, მეცნიერება – ეს ყველაფერი მათ კანონის ან მმართველის ძალით ენიჭებათ. ადამიანებს მხოლოდ ისღა დარჩენიათ, დაემორჩილონ ხელმძღვანელს.

## მამობრივად მზრუნველი მთავრობის დაცვა

ბოსვიე სახელმწიფოს ცნებაში გულისხმობს ყოველგვარი კეთილდღეობის საწყისს. ის ისე შორს მიდის, რომ იცავს ეგვიპტელებს, რომელთაც უარყვეს ორთაბრძოლები და მუსიკა. იგი ამბობს: „როგორ შეიძლება ეს? ხელოვნების

ეს სახეობები ხომ ტრისმეგისტოსის მიერაა შექმნილი (ის ხომ ეგვიპტელთა ღმერთ ოსირისისთვის იგივე იყო, რაც თანამედროვე კანცლერი).

სპარსელებთან დაკავშირებით ბოსვიე კვლავ ამტკიცებს, რომ ყველაფერი ზემოდან მოდის:

„ხელმწიფის ერთ-ერთი უმთავრესი მოვალეობა სოფლის მეურნეობის მხარდაჭერა იყო... როგორც არმიის რეგულირების მიზნით იქმნებოდა უწყებები, ზუსტად ასევე არსებობდა უწყებები სოფლის მეურნეობის ხელმძღვანელობის მიზნით... სპარსელი ხალხი შთაგონებული იყო სამეფო ხელისუფლებისადმი უსაზღვრო პატივისცემის გრძნობით“.

ბოსვიეს თანახმად, ბერძნებს, მიუხედავად მათი არაჩვეულებრივი ჭკუისა, ძაღლებისა და ცხენების მსგავსად, არ ჰქონდათ ინდივიდუალური პასუხისმგებლობის გრძნობა და არ შეეძლოთ უმარტივესი თამაშები დამოუკიდებლად მოეფიქრებინათ.

„ბერძნები, ბუნებით ჭკვიანი და მამაცი ხალხი, კულტურას ეგვიპტელმა მეფეებმა და ახალმოსახლეებმა აზიარეს. ეგვიპტელი მმართველებისგან ბერძნებმა სხეულის გამაჯანსაღებელი ვარჯიშები, მარათონი, დოღი და ეტლებით შეჯიბრი ისწავლეს. მაგრამ საუკეთესო რამ, რაც ეგვიპტელებმა ბერძნებს ასწავლეს, იყო კანონის მორჩილება საერთო კეთილდღეობის მიღწევის მიზნით“.

## პასიური ჯაცობრიობის იდეა

უდავოა, ამ კლასიკური თეორიების მტკიცებით (რომლებიც ჩვენი დროის მასწავლებლებს, მწერლებს, კანონმდებლებს, ეკონომისტებსა და მოაზროვნეებს ეკუთვნით), ადამიანები ყველაფერს გარედან იღებენ. კიდევ ერთი მა-

გალითისთვის გავიხსენოთ ფრანსუა ფენელონი.

იგი ლუდოვიკო XIV-ის მმართველობის მომსწრე იყო. ამას ემატება ის ფაქტი, რომ მას მიღებული ჰქონდა კლასიკური განათლება და ეტრფოდა სიძველეებს. ბუნებრივია, აღიარა იდეა, რომ კაცობრიობა პასიური უნდა იყოს, ხოლო ყოველგვარი უბედურებისა და კეთილდღეობის, მანკიერებისა და სათნოების გამომწვევ მიზეზად ადამიანზე მოქმედი გარე ფაქტორები – კანონი და კანონმდებლობა მიიჩნია.

თავის წიგნში სალენტუმის უტოპიის შესახებ ფენელონი ადამიანებს თავიანთი ინტერესებით, უფლებებით, სურვილითა და მფლობელობით კანონმდებლის აბსოლუტური ძალაუფლების ქვეშ აყენებს. რასაც უნდა ეხებოდეს საქმე, ადამიანები თავად არ იღებენ გადაწყვეტილებებს, მათ ნაცვლად ხელმწიფე წყვეტს. ხელმწიფე ადამიანთა უფორმო მასის სულის გამოხატულებაა, რომელიც ერს ქმნის. ხელმწიფეშია თავმოყრილი აზროვნება, მოვლენათა წინასწარი ჭვრეტა, პროგრესი და ყოველგვარი ორგანიზებულობის პრინციპი. ასე რომ, მთელი პასუხისმგებლობა მას აკისრია.

სწორედ ამას ამტკიცებს ფრანსუა ფენელონის „ტელემაქეს თავგადასავლის“ ათივე წიგნი. მკითხველს ვურჩევდი მათ წაკითხვას. ახლა კი დავჯერდები ამ მშვენიერი ნაწარმოების ციტირებას, რომელსაც ჯეროვნად ვაფასებ.

## სოციალისტები მიზეზებსა და ფაქტებს უარყოფენ

კლასიკოსებისთვის დამახასიათებელი განსაცვიფრებელი მიმნდობლობით, ფენელონი ვერ ამჩნევს მიზეზებისა და ფაქტების ავტორიტეტს, როდესაც ის ეგვიპტელთა კეთილდღეობას მიაწერს არა მათ, არამედ მათი მეფეების სიბრძნეს:

„თვალთახედვის არიდან ვერ გამოგვრჩება მდიდარი ქალაქებით განსახლებული სანაპიროები, საუკეთესო ადგილას გაშლილი სოფლები; ყოველწლიურად ოქროს თავთავებით დაფარული მინდვრები; პირუტყვით სავსე მდელოები; ნაყოფის, რომლითაც დედამიწა გულუხვად აჯილდოებს მიწათმფლობელებს, სიმძიმით წელში მოდრეკილი მუშები; მწყემსები, რომელთა ნაზი სალამურები და ფლეიტები ექოს გამოსცემენ. – ბედნიერია ბრძენი ხელმწიფის მიერ მართული ერი...“, – თქვა მენტორმა.

მოგვიანებით მენტორი შეეცადა ჩემი ყურადღება კმაყოფილებასა და სიმდიდრეზე გადაეტანა, რომელთაც მოეცვათ მთელი ეგვიპტე, სადაც 22 ათასამდე ქალაქს ითვლიდნენ. იგი აღფრთოვანებული იყო ქალაქებში სანიმუშო პოლიციური წესრიგით, სამართლიანობით, რომელიც მიმართული იყო ღარიბთა სასარგებლოდ მდიდრების ხარჯზე; ბავშვების ჯანსაღი აღზრდით, რაც მიმართული იყო მორჩილების, შრომისა და სიფხიზლის, ასევე ხელოვნებისა და ლიტერატურის სიყვარულისადმი; ზედმიწევნითი სიზუსტით, რაც ახასიათებდა რელიგიურ ცერემონიებს; უანგარობითა და ღირსებით, ხალხისა და ღმერთის პატივისცემით, რომელსაც ყველა მამა ასწავლის შვილს. მას სულ უფრო აღაფრთოვანებდა ქვეყნის კეთილდღეობა. „ბედნიერია ბრძენი ხელმწიფის მიერ ამგვარად მართული ერი“, – თქვა მენტორმა.

## სოციალისტებს ადამიანთა ყაზარმებში განაწილება სურთ

ფენელონისეული იდილია კრეტაზე ბევრად უფრო მაცდურია. მენტორი იძულებულია განაცხადოს:

„ყველაფერი, რასაც ამ არაჩვეულებრივ კუნძულზე შეხ-

ვდებით, მინოსის კანონების ნაყოფია. აღზრდის მეთოდი, რომელიც მან ბავშვებისთვის დააწესა, მათ სხეულებს სიძლიერესა და სიმტკიცეს სძენს. ბავშვებს თავიდანვე აჩვევენ ზომიერებასა და შრომას, რადგან მიჩნეულია, რომ ყოველგვარი ხორციელი სიამოვნება ასუსტებს სხეულსა და გონებას. ამიტომაც მათ არ აძლევენ სიამოვნების მიღების უფლებას, სიმამაცის წყალობით დაუმარცხებლობისა და სახელის მოხვეჭის გარდა... კრეტაზე იმ სამ მანკიერებას სდევნიან, რომლებიც სხვა ქვეყნებში დაუსჯელია: უმადურობას, მლიქვნელობასა და სიძუნწეს. არ არსებობს ადამიანთა დასჯის აუცილებლობა ფუფუნებისა და მფლანგველობისთვის, რადგან ისინი უცნობია კრეტაზე... აკრძალულია ასევე ძვირფასი ავეჯი, მშვენიერი კაბები, საუცხოო ნადიმები და მოოქრული სასახლეები“.

სწორედ ასე ამზადებდა კეთილი ზრახვებით აღტყინებული მენტორი თავის მოწაფეებს ითაკას მოსახლეობის მანიპულირებისა და მართვისთვის, ხოლო იმისთვის, რომ ისინი ამ იდეის სიბრძნეში დაერწმუნებინა, მენტორს სალენტუმის მაგალითი მოჰყავს.

სწორედ მსგავსი ტიპის ფილოსოფიისგან ვიღებთ პირველ პოლიტიკურ იდეებს!

ჩვენ გვასწავლიან ისე მოვექცეთ პიროვნებებს, როგორც აგრარული ინსტრუქტორი ასწავლის ფერმერებს მიწის დამუშავებასა და მოვლას.

## ცნობილი სახელი და ბოროტი განზრახვა

ახლა მოვუსმინოთ, თუ რას ამბობს ამავე თემაზე დიდი მონტესკიე:

„კომერციული სულისკვეთების მხარდასაჭერად აუცილებელია, ყველა კანონი მას უწყობდეს ხელს. ამ კანონებმა

კომერციაში შექმნილი სიმდიდრის პროპორციული განაწილების შედეგად, ყველა ღარიბი მოქალაქე იმ აუცილებელი ხელმისაწვდომი პირობებით უნდა უზრუნველყოს, რომ მათ სხვებივით მუშაობა შეძლონ. ამავე კანონებმა ყველა მდიდარი ადამიანი ისეთ რთულ პირობებში უნდა ჩააყენოს, რომ თავის გასატანად მუშაობა აიძულოს“.

შედეგად, კანონს ყოველგვარი სიმდიდრის განაწილება მართებს.

მონტესკიე შემდეგ ამბობს:

„მართალია, სრული თანასწორობა დემოკრატიული სახელმწიფოს სულია, მაინც რთულია იმის აღიარება, რომ უკიდურესი სიზუსტე ამ საქმეში ყოველთვის სასურველი როდია. საკმარისია ისიც, რომ შემოღებული იქნება კეთილდღეობის ცენზი ან არსებული სხვაობა დადგენილ საზღვრებში მოექცევა.

მას შემდეგ, რაც ეს შესრულდება, სპეციალური კანონები უთანასწორობის აღმოფხვრას მოემსახურება, მთელი ტვირთის მდიდრებისთვის დაკისრებითა და ღარიბებისთვის ნუგეშისცემით“.

აქ ისევ ვხვდებით კანონის ან ძალის მიერ შესაძლებლობათა გათანაბრების იდეას.

„საბერძნეთში ორი ტიპის რესპუბლიკა არსებობდა: პირველი – სპარტა, რომელიც იყო სამხედრო და მეორე – ათენი, რომელიც იყო სავაჭრო. პირველ რესპუბლიკაში სასურველი იყო, მოქალაქეებს არ ეშრომათ, ხოლო მეორეში პირიქით – შრომის სიყვარული წახალისებული იყო.

უნდა შევნიშნოთ კანონმდებელთა გასაოცარი ნიჭიერება: მათ წინასწარ იცოდნენ, რომ დადგენილი ზნე-ჩვეულებების უარყოფით და ღირსებაზე შეხედულებების აღრევით მსოფლიოს აღაფრთოვანებდნენ.

ლიკურგემ სპარტას სტაბილურობა წვრილმანი ქურდო-

ბის სამართლიანობასთან, სრული შეზღუდულობის სრულ თავისუფლებასთან და ყველაზე ძლიერი რწმენის ყველაზე დიდ ზომიერებასთან შეთავსების გზით მოუტანა. მან ქალაქს ყველა რესურსი, ხელოვნება, ვაჭრობა, ფული და დაცვის საშუალება ჩამოართვა.

სპარტაში პატივმოყვარეობა ყოველგვარ მატერიალურ ჯილდოს იყო მოკლებული. ბუნებრივი სიყვარულისთვის ასპარეზი არ არსებობდა, რადგანაც მამაკაცი აღარ იყო არც შვილი, არც ქმარი და არც მამა. უბიწოებაც აღარ ფასდებოდა შესაფერისად. ამ გზით ლიკურგემ სპარტას დიდება მოუტანა.

ბერძნული დადგენილებების გამბედაობა ჩვენი დროისთვის დამახასიათებელი გადაგვარებისა და გარყვნილების მიზეზებშიც ვლინდება. რომელიღაც პატიოსანმა კანონმდებელმა ხალხზე იმგვარი ზემოქმედება მოახდინა, რომ მათთვის ერთიანობა ისეთივე ბუნებრივი გახდა, როგორიც სიმამაცე იყო სპარტანელებისთვის.

მაგალითად, უილიამ პენი ნამდვილი ლიკურგეა. მიუხედავად იმისა, რომ პენი მიზნად სიმშვიდეს ისახავდა, ლიკურგესგან განსხვავებით, რომლის მიზანსაც ომი წარმოადგენდა, ისინი ერთმანეთს ჰგვანან იმით, რომ მათი ავტორიტეტი თავისუფალ ადამიანებს შორის, ორივეს საშუალებას აძლევდა უარეყოთ ცრუ შეხედულებები, ჩაეხშოთ ვნებანი და თავიანთი ხალხი ახალ გზაზე დაეყენებინათ.

პარაგვაი კიდევ ერთი მაგალითია იმ ხალხის, რომელიც საკუთარი კეთილდღეობისთვის კანონმდებლებს ემორჩილება. სიმართლე ისაა, რომ თუ ვინმე მბრძანებლობით მიღებულ სიამოვნებას ამ ცხოვრებაში ყველაზე დიდ სიხარულად მიიჩნევს, მას საზოგადოების წინაშე დანაშაულის ჩადენა აქვს განზრახული; თუმცა ადამიანების მართვა

ისე, რომ მათ ბედნიერება მიანიჭო, ყოველთვის იქნება კეთილშობილური იდეა.

ისინი, ვისაც მსგავსი ინსტიტუტის დაფუძნება სურთ, შემდეგნაირად უნდა მოიქცნენ: ისე, როგორც ეს პლატონის რესპუბლიკაშია, შექმნან საზოგადოებრივი საკუთრება, პატივი სცენ ღმერთებს, ტრადიციების შენარჩუნების მიზნით არ დაუშვან უცხოელთა ადგილობრივებთან ურთიერთობა, ვაჭრობის უფლება ხალხის მაგივრად სახელმწიფოს მისცენ. კანონმდებლებმა უნდა წაახალისონ ხელოვნება და არა ფუფუნება, უნდა დააკმაყოფილონ მოთხოვნილებანი და სურვილები“.

## საზარელი იდეა

ისინი, ვინც მდაბიური ბრმა სიყვარულით არიან შეპყრობილნი, წამოიყვირებენ: „ასე თქვა მონტესკიემ! ეს ხომ შესანიშნავია! ეს გრანდიოზულია!“ რაც შემეხება მე, მე მტკიცედ ვდგავარ ჩემს აზრზე: „როგორ?! თქვენ გყოფნით თავხედობა ამას შესანიშნავი უწოდოთ? ეს საშინელებაა! საზიზღრობაა! ეს ნაწყვეტ-ნაწყვეტი ციტატები მონტესკიეს ნაშრომებიდან ნათლად ასახავს, რომ იგი ადამიანებს, მათ თავისუფლებას, საკუთრებასა და თვით კაცობრიობას კანონმდებელთა გონების სავარჯიშო მასალად აღიქვამს“.

## დემოკრატების ლიდერი

იმავე საკითხებზე ჟან-ჟაკ რუსოს შემოქმედებაც განვიხილოთ. ეს მოაზროვნე დემოკრატთა შორის უდიდესი ავტორიტეტით სარგებლობს. მართალია, ჟან-ჟაკ რუსო სოციალურ სტრუქტურას ადამიანთა ნებაზე აგებს, მაგრამ კაცობრიობის სრული ინერტულობის თეორია ყველაზე მე-

ტად აღიარა კანონმდებელთა არსებობის პირობებში:

„თუ ჭეშმარიტებაა, რომ დიდი ხელმწიფე იშვიათობაა, მაშინ დიდი კანონმდებელი უფრო დიდი იშვიათობა არ არის? ხელმწიფე უნდა მოქმედებდეს კანონმდებლის მიერ შექმნილი მოდელის მიხედვით. კანონმდებელი მანქანის გამომგონებელი მექანიკოსია, ხელმწიფე კი მუშა, რომელსაც მანქანა მოქმედებაში მოჰყავს“.

რა როლი აქვთ აქ ადამიანებს? ისინი ამუშავებული მანქანებივით არიან. მაგრამ საკითხავია, სინამდვილეში ისინი მხოლოდ ნედლეულს ხომ არ წარმოადგენენ, რომლისგანაც ეს მანქანები მზადდება?

ასე და ამგვარად, კანონმდებელსა და ხელმწიფეს შორის ურთიერთობა სოფლის მეურნეობის სპეციალისტისა და ფერმერის ურთიერთობის მსგავსია, ხოლო ხელმწიფესა და მის ქვეშევრდომებს შორის ურთიერთობა კი ფერმერისა და მიწის ურთიერთობის მსგავსი. ამ შემთხვევაში კაცობრიობაზე რამდენით მაღლა დგას ეს მოაზროვნე? რუსო თვით კანონმდებლებს მართავს და ასეთი მბრძანებლური ტონით ასწავლის საქმეს:

გსურთ სახელმწიფოს სტაბილურობა მიანიჭოთ? მაშინ არსებული უკიდურესობანი რაც შეიძლება დააახლოეთ. არ დაზოგოთ არც მდიდრები და არც ღარიბები.

თუ ნიადაგი ღარიბი და მოუსავლიანია, ან ქვეყანა პატარაა მისი მოქალაქეებისთვის, მაშინ მიმართეთ ხელოვნებასა და მრეწველობას, ხოლო სურსათზე მოთხოვნილების დასაკმაყოფილებლად ივაჭრეთ მათი პროდუქტებით. ნიადაგის ნაყოფიერების შემთხვევაში, თუ მოსახლეობა მცირეა, მთელი ყურადღება სოფლის მეურნეობაზე გადაიტანეთ, რადგან ეს გამოიწვევს მოსახლეობის ზრდას; ხელოვნებაზე კი უარის თქმა მოგიწევთ, რადგანაც ამ შემთხვევაში იგი მხოლოდ ერის გადაშენებას შეუწყობს ხელს.

თუ თქვენ ფლობთ ვრცელ და მისადგომ სანაპირო ზოლს, მაშინ სავაჭრო გემებით გადაფარეთ ზღვა; სანაცვლოდ მიიღებთ ბრწყინვალე, მაგრამ ხანმოკლე სიცოცხლეს. თუ თქვენი ზღვა მხოლოდ ფრიალო კლდეებს რეცხავს, მაშინ დაე, ადამიანები ბარბაროსებად დარჩნენ და თევზით იკვებონ; ისინი ბევრად უფრო მშვიდად იცხოვრებენ, შეიძლება უკეთესადაც კი და ალბათ, უფრო ბედნიერადაც. მოკლედ რომ ვთქვათ, იმის გარდა, რაც ყველას ახასიათებს, თითოეული ქვეყანა გარკვეულწილად თავისებურია და ეს განაპირობებს, რომ კანონმდებლობა გარემოებებს უნდა შეესაბამებოდეს.

ეს არის მიზეზი, თუ რატომ იყო ძველი ებრაელებისთვის და ამ ბოლო დროს არაბებისთვის რელიგია ძირითადი მიზანი, ათენელებისთვის კი – ლიტერატურა, კართაგენელებისა და ტვიროსელებისთვის – ვაჭრობა, როდოსელებისთვის – საზღვაო საქმე, სპარტანელებისთვის – ომი და რომაელებისთვის კი ღირსება. „კანონების სულის" ავტორმა კარგად გვაჩვენა თუ როგორ უნდა მიმართოს კანონმდებელმა თავისი ინსტიტუტები თითოეულ ამ მიზანზე... მაგრამ დავუშვათ, კანონმდებელი ცდება მიზნის არჩევაში და მოქმედებს პრინციპით, რომელიც განსხვავებულია იმისგან, რაზეც საგანთა ბუნება მიუთითებს. წარმოიდგინეთ, რომ არჩეული პრინციპი ზოგჯერ მონობას წარმოშობს, ზოგჯერ კი თავისუფლებას, ზოგჯერ სიმდიდრეს და ზოგჯერ სიღარიბეს, ზოგჯერ მშვიდობას და ზოგჯერ დაპყრობებს. მიზნის არჩევანში შეცდომის დაშვება თანდათანობით ძალას ართმევს კანონს და ასუსტებს კონსტიტუციას. სახელმწიფოს მუდმივი მღელვარება მოიცავს მანამ, სანამ არ დაიღუპება ან არ შეიცვლება, ხოლო საგანთა უძლეველი ბუნება კვლავ არ გაბატონდება თავის სამფლობელოში.

მაგრამ, თუ საგანთა ბუნების გაბატონება გარდაუვალია, მაშინ რატომ არ აღიარებს რუსო, რომ კანონმდებლის საქიროება, რომელიც საგანთა ბუნებას თავის ადგილს მიანიჭებს, არ არსებობს? რატომ ვერ ხედავს იმას, რომ ადამიანები ინსტინქტურად დაამუშავებენ ნაყოფიერ ნიადაგს, ხოლო ფართოდ გაშლილ და ადვილად მისადგომ ნაპირებზე კი ვაჭრობას გააჩაღებენ და ამას ლიკურგეს, სოლონის ან თვით რუსოს ჩარევის გარეშე მოახერხებენ, რომლებიც მარტივად შეიძლება შეცდნენ?

## სოციალისტებს იძულებითი შესაბამისობა სურთ

როგორც უნდა იყოს, რუსო მძიმე პასუხისმგებლობას აკისრებს შემოქმედებს, ორგანიზატორებს, ადმინისტრატორებს, კანონმდებლებსა და საზოგადოებრივ რევიზორებს, ამიტომაც ის მათდამი განსაკუთრებით მომთხოვნია:

მას, ვინც გაბედავს და თავის თავზე აიღებს ხალხის პოლიტიკურ შეკავშირებას, უნდა სწამდეს, რომ შეუძლია ადამიანური ბუნების შეცვლაც; თითოეული პიროვნების შეცვლა, რომელიც თავისთავად ერთიანი და განუყოფელი არსებაა, მხოლოდ რაღაც უდიდესი მთლიანის ნაწილია, საიდანაც ის თავის სიცოცხლესა და ყოფიერებას იღებს.

მაშინ მან, ვინც ხალხის პოლიტიკურ შეკავშირებას იკისრებს, უნდა ირწმუნოს, რომ შესწევს ძალა, შეცვალოს ადამიანის კონსტიტუცია; გააძლიეროს ის; ღვთისგან ბოძებული ფიზიკური და ინდივიდუალური არსებობა მორალურითა და კოლექტიურით ჩაანაცვლოს. ადამიანმა, რომელიც კაცობრიობის პოლიტიკურ შეკავშირებას გადაწყვეტს, მას საკუთარი არსი უნდა წაართვას და სანაცვლოდ უცხო მიანიჭოს.

საცოდავი ადამიანური ბუნება! რა ბედი ეწეოდა მას, რუსოს მიმდევრებისთვის რომ დაგვეჯერებინა?

## ჯანონმდებლებს ჯაცობრიობის გამოძერწვა სურთ

ახლა გადავხედოთ რეინალის ნაშრომებს კანონმდებლის მიერ გამოძერწილ ადამიანთა შესახებ:

„კანონმდებელს თავდაპირველად კლიმატის, ჰაერისა და ნიადაგის შეფასება მოეთხოვება. მის განკარგულებაში მყოფი რესურსები განსაზღვრავს მისივე ვალდებულებებს. თავდაპირველად მან უნდა შეაფასოს თავისი ადგილმდებარეობა. ჩვენ, ვინც ზღვის სანაპიროზე ვცხოვრობთ, უნდა გვქონდეს ზღვაოსნობის მარეგულირებელი კანონები, ხოლო ხმელეთის სიღრმეში მცხოვრებთათვის, კანონმდებელმა გეგმები ნიადაგის ტიპისა და მოსავლიანობის მიხედვით უნდა დასახოს...

კანონმდებლის სიბრძნე განსაკუთრებით საკუთრების განაწილების პროცესში ჩანს. როგორც წესი, როცა ნებისმიერ ქვეყანაში ახალი მოსახლეობა მკვიდრდება, ოჯახის შენახვის მიზნით ყველა მამაკაცს შესაფერისი მიწის ნაკვეთი გამოეყოფა...

ბავშვებისთვის, რომელთაც უკაცრიელ კუნძულზე დაასახლებთ, საკმარისია სიმართლის მარცვლებს აღმოცენების საშუალება მისცეთ გონების განვითარებასთან ერთად... მაგრამ, როცა წარსულის მქონე ადამიანებს ახალ მხარეში გადაასახლებთ, კანონმდებლის მოხერხება ძევს პოლიტიკაში, მათ აუკრძალოს მავნე აზრები და ჩვევები, რომელთა გამოსწორება და მკურნალობა შესაძლებელია. თუ გსურთ, რომ ეს აზრები და ჩვევები არ გახდეს მუდმივი, თქვენ მომავალ თაობას სახელმწიფო განათლების ერთიანი სისტემით აღზრდით. ხელმწიფემ ან კანონმდებელმა ახალგაზრდების აღსაზრდელად ბრძენი ადამიანების წარგზავნის გარეშე ახალშენი არ უნდა დააარსოს“.

ახალშენში ფრთხილ კანონმდებელს, რომელსაც ხალხის ადათ-წესების დახვეწა სურს, დიდი შესაძლებლობები ექმნება. თუ ის ღირსეული და ნიჭიერია, მის განკარგულებაში მყოფი მიწა და ადამიანები მის გონებას საზოგადოების კეთილდღეობისთვის საჭირო ახალ გეგმებს შთააგონებენ. მწერალს წინასწარ შეუძლია მხოლოდ გეგმის მონახაზის შექმნა, რადგან ის უცილობლადაა დაკავშირებული ნებისმიერი ჰიპოთეზის არასაიმედოობასთან; პრობლემას მრავალი ფორმა, სირთულე და გარემოება ახასიათებს, რომელთა განჭვრეტა და დეტალებში დადგენა რთულია.

## კანონმდებლებმა იციან, როგორ მართონ ადამიანები

რეინალის ინსტრუქციები კანონმდებლებისთვის იმის შესახებ, თუ ამ უკანასკნელებმა როგორ უნდა მართონ ადამიანები, გვაგონებს ლექციებს, რომელთაც სოფლის მეურნეობის პროფესორი თავის სტუდენტებს უკითხავს:

„კლიმატი ფერმერისთვის გადამწყვეტი მნიშვნელობისაა. ის განსაზღვრავს მის მოქმედებებს. თავდაპირველად უნდა განსაზღვროს გეოგრაფიული მდებარეობა. აყალო მიწის შემთხვევაში ვთქვათ, ასე და ასე უნდა მოიქცეს, ქვიშნარ ნიადაგთან კი – სხვანაირად. ფერმერს, რომელსაც სურს ნიადაგის გაწმენდა და გაუმჯობესება, ამის ყოველგვარი საშუალება ეძლევა. თუ ის საკმარისად ჭკვიანია, სამოქმედო გეგმას მის განკარგულებაში არსებული ნაკელის რაოდენობის გათვალისწინებით დასახავს. პროფესორს (ისევე როგორც მწერალს) წინასწარ შეუძლია მხოლოდ გეგმის მონახაზის შექმნა, რადგან ის უცილობლადაა დაკავშირებული ნებისმიერი ჰიპოთეზის არასაიმედოობასთან; პრობლემას მრავალი ფორმა, სირთულე და

გარემოება ახასიათებს, რომელთა განჭვრეტა და დეტალებში დადგენა რთულია“.

ოჰ, ეს დიდი მწერლები! გთხოვთ, ზოგჯერ გაიხსენოთ, რომ ის, რასაც თქვენ მაგალითისთვის აყალო და ქვიშიან ნიადაგად თუ ნაკელად მოიხსენიებთ და, რომლებსაც ასე თვითნებურად განკარგავთ, სინამდვილეში ცოცხალი ადამიანები არიან! ისინი თქვენი თანასწორნი არიან! ისინი ისეთივე გონიერი და თავისუფალი არსებანი არიან, როგორიც თქვენ! ისევე, როგორც თქვენ, მათაც მიიღეს ღვთისგან დაკვირვების, წინასწარ დაგეგმვის, ფიქრისა და განსჯის უნარი!

## დროებითი დიქტატურა

გადავხედოთ გაბრიელ დე მაბლის მოსაზრებებს კანონისა და კანონმდებლების შესახებ. ნაწყვეტში, რომელიც უსწრებს აქ მოყვანილ ციტატას, მაბლიმ ივარაუდა, რომ კანონები უსაფრთხოების უგულებელყოფის შედეგად მოძველდა. შემდგომ, ის ასე მიმართავს მკითხველს:

„მსგავს გარემოებებში ცხადია, რომ მთავრობის ზამბარები დასუსტებულია. ხელახლა დაჭიმეთ ისინი და ბოროტება განიკურნება... ნაკლები იფიქრეთ შეცდომების გამო დასჯაზე და მეტი – ღირსებათა წაქეზებაზე, რომელიც თქვენ გჭირდებათ. ამ გზით თქვენს რესპუბლიკას დაუბრუნებთ ახალგაზრდულ მხნეობას. რადგანაც თავისუფალმა ადამიანებმა უგულებელყვეს ეს პროცესი, მათ დაკარგეს თავისუფლება! მაგრამ თუ ბოროტება ისეა წინ წასული, რომ მართვის ჩვეულებრივ ფორმებს არ ძალუძს მისი აღმოფხვრა, მაშინ მიმართეთ მოკლევადიან, განსაზღვრული უფლებამოსილების მქონე საგანგებო ტრიბუნალს. მოქალაქეთა წარმოსახვა ძლიერ ბიძგს საჭიროებს“.

მაბლის დანარჩენი ოცივე ტომის შინაარსი ამის მსგავსია.

ამგვარი სწავლების გავლენით, რომელიც კლასიკური განათლების ნაყოფია, მოვიდა დრო, როცა თითოეულმა მოისურვა თავისი თავის დაყენება სხვებზე მაღლა, თავისი შეხედულებებისამებრ მათი მოწყობის, ორგანიზაციისა და რეგულირების მიზნით.

## სოციალისტებს ქონებრივი თანასწორობა სურთ

ამჯერად გადავხედოთ ეტიენ დე კონდილიაკის შეხედულებებს კანონმდებლებსა და კაცობრიობაზე:

„ჩემო ხელმწიფევ, თქვენი თავი ლიკურგედ ან სოლონად წარმოიდგინეთ. სანამ ამ ნაწარმოების კითხვას დაასრულებდეთ, თავი გაირთეთ იმის წარმოდგენით თუ როგორ უწესებთ კანონებს ვილაც ველურებს, სადღაც ამერიკასა თუ აფრიკაში. შემოუსაზღვრეთ მათ მუდმივი სადგომი, ასწავლეთ ნახირის მწყემსვა... შეეცადეთ განუვითაროთ სოციალური შეგნება, რომელიც ბუნებამ მიანიჭა... აიძულეთ ისინი იკისრონ ადამიანური მოვალეობები... მკაცრად დასაჯეთ ავხორცი ვნებებისთვის, რათა ეს უკანასკნელნი უსიამოვნებებად ექცეთ. მაშინ შეამჩნევთ, რომ თქვენი კანონმდებლობის თითოეული პუნქტი ველურებში მანკიერების აღმოფხვრისა და სათნოების ზიარების სურვილს აღძრავს.

ყველა ერს აქვს კანონები, მაგრამ ცოტა თუა ბედნიერი. რატომ? იმიტომ, რომ კანონმდებლები თითქმის ყოველთვის უგულებელყოფდნენ საზოგადოების მიზანს, რომელიც საერთო ინტერესებიდან გამომდინარე, ოჯახების გაერთიანებაში მდგომარეობს.

კანონის მიუკერძოებლობა ორი რამისგან შედგება: ქონებრივი და წოდებრივი თანასწორობისგან. რადგანაც კანონე-

ბი ყველაზე დიდი თანასწორობის საწინდარია, ისინი ყველა მოქალაქეზე ვრცელდება. როცა არსებობს ქონებრივი და წოდებრივი თანასწორობა და კანონი ამ თანასწორობის დარღვევის იმედს არ ტოვებს, როგორ შეიძლება ადამიანები იყვნენ ხარბები, პატივმოყვარენი, ფუქსავატები, უსაქმურნი, ზარმაცები, მოშურნენი, მოძულენი და ეჭვიანები?

ის, რაც თქვენ სპარტას რესპუბლიკიდან შეიტყვეთ, უნდა დაგეხმაროთ ამ კითხვაზე პასუხის გაცემაში. არც ერთ სხვა სახელმწიფოში კანონები არ იყო ასეთ თანხმობაში ბუნებისა და თანასწორობის მოთხოვნებთან“.

## სოციალისტი მწერლების შეცდომა

სინამდვილეში არაფერია უცნაური იმაში, რომ XVII-XVIII საუკუნეებში კაცობრიობა ინერტულ მასალად აღიქმებოდა, რომელიც მზად იყო დიდი ხელმწიფის, კანონმდებლისა თუ ბრძენისგან მიეღო ყველაფერი: ფორმა, სახე, ენერგია, მოძრაობა და სიცოცხლე. ეს საუკუნეები საზრდოობდნენ ძველი დროის შესწავლით. ხოლო ძველი დრო, ანტიკურობა კი ყველგან – ეგვიპტეში, სპარსეთში, საბერძნეთში, რომში წარმოადგენს სანახაობას, სადაც რამდენიმე ადამიანი ძალაუფლების ავტორიტეტის გამოყენებითა და მოტყუებით გარდაქმნის კაცობრიობას თავისი ახირებისამებრ.

მაგრამ რას ამტკიცებს ეს? მხოლოდ იმას, რომ რადგანაც ადამიანები და საზოგადოება მიისწრაფვიან გაუმჯობესებისკენ, ბუნებრივია, უნდა ვივარაუდოთ, რომ შეცდომები, უმეცრება, დესპოტიზმი, მონობა და ცრურწმენა მთელი არსით ისტორიის დასაწყისში ვლინდება.

ზემოთ ნახსენები მწერლები არ ცდებოდნენ, როცა ანტიკურ ინსტიტუტებს ასე ახასიათებდნენ, მაგრამ ცდებოდნენ, როცა მათ მომავალ თაობებს სთავაზობდნენ, რო-

გორც აღფრთოვანებისა და მიბაძვის ობიექტებს.

არაკრიტიკული და მოუმწიფებელი კონფორმისტები ანტიკური ხანის დიდებას, ტიტულებს, ზნეობასა და ხელოვნური საზოგადოების ბედნიერებას აქსიომად აღიქვამდნენ.

მათ არ ესმოდათ, რომ ცოდნა აღმოცენდება და ვითარდება დროსთან ერთად და, რომ ცოდნის ზრდის პარალელურად, ძალა სამართლის მხარეს იკავებს და საზოგადოება კვლავ თავის თავს ფლობს.

## რა არის თავისუფლება?

საერთოდ რა არის პოლიტიკური ბრძოლა, რომლის მოწმენიც ვართ? ეს არის ყველა ადამიანის ინსტინქტური ბრძოლა თავისუფლებისთვის. რაღა არის თავისუფლება? ამ სიტყვის წარმოთქმაც კი გულის გახშირებულ ფეთქვას იწვევს და მსოფლიოს ძრავს! ხომ არ არის ის ყოველგვარი თავისუფლების ერთიანობა, როგორიცაა სინდისის, განათლების, გაერთიანების, მედიის, გადაადგილების, შრომისა და ვაჭრობის თავისუფლება? ერთი სიტყვით, ხომ არ წარმოადგენს თავისუფლება თითოეული პიროვნების ნებას, სრულად გამოიყენოს მისი შესაძლებლობები სხვებისთვის ზიანის მიუყენებლად? ხომ არ არის თავისუფლება დესპოტიზმის, ასევე დაკანონებული დესპოტიზმის განადგურების იარაღი?

დასასრულ, ხომ არ არის თავისუფლება კანონის შეზღუდვა მიზანშეწონილი ქმედების ფარგლებში, რომელიც გულისხმობს კანონიერ თვითდაცვაზე ცალკეული პიროვნების უფლებების ორგანიზების ფორმასა და უსამართლობის დასჯას?

უნდა გავითვალისწინოთ, რომ ადამიანთა მისწრაფება

თავისუფლებისკენ ძლიერ ფერხდება, განსაკუთრებით კი საფრანგეთში.

ამის მიზეზი ჩვენი საზოგადო მოღვაწეებისთვის დამახასიათებელი დამღუპველი იდეაა, რომელიც ანტიკური სწავლებიდან იღებს სათავეს და შემდგომში მდგომარეობს: მათ სურთ თავი ხალხზე მაღლა დააყენონ, რათა თავიანთი ფანტაზიის შესაბამისად მოაწყონ და მართონ მათი ცხოვრება.

## ფილანთროპიული ტირანია

სანამ საზოგადოება იბრძვის თავისუფლებისთვის, ეს ცნობილი პიროვნებები, რომელთაც თავი საზოგადოებაზე მაღლა დააყენეს, XVII-XVIII საუკუნეების სულით არიან მოცულნი. ისინი მხოლოდ იმაზე ფიქრობენ, რომ საზოგადოება მათივე სოციალური გამოგონების ფილანთროპიულ ტირანიას დაუმორჩილონ. ჟან-ჟაკ რუსოს მსგავსად, მათაც სურთ კაცობრიობა აიძულონ, მორჩილად ზიდოს საზოგადოებრივი კეთილდღეობის უღელი, რომელზეც თავად ოცნებობდნენ.

ეს ყველაზე ნათლად 1789 წელს გამოჩნდა. ძველი რეჟიმი არ დანგრეულა იმაზე ადრე, ვიდრე საზოგადოება არ აიძულეს გადაელახა სხვადასხვა ხელოვნური წყობა, რომელთა საწყისი ყოველთვის მსგავსი იყო: კანონის ყოვლისშემძლეობა.

გადავხედოთ იმ დროის ზოგიერთი მწერლისა და პოლიტიკოსის შეხედულებებს:

*ლუი ანტუან სენ-ჟუსტი*: კანონმდებელი მომავალს განკარგავს. მისი სურვილი განსაზღვრავს კაცობრიობის კეთილდღეობას. მას შეუძლია ადამიანები აიძულოს იყვნენ ისეთები, როგორიც მას სურს.

*მაქსიმილიან რობესპიერი*: მთავრობის ფუნქცია მდგომარეობს ერის ფიზიკური და მორალური ძალის მართვაში მანამ, სანამ არ მიიღწევა საერთო კეთილდღეობა.

*ბიიუ-ვარენი*: ხალხი, რომელიც თავისუფლებისკენ უნდა შემობრუნდეს, ხელახლა უნდა შეიქმნას. აუცილებელია მტკიცე ძალა და შეუბრალებელი მოქმედება, რათა განადგურდეს ძველი ცრურწმენები, შეიცვალოს ძველი ჩვევები, გამოსწორდეს გახრწნილი ვნებანი, შეიზღუდოს დაუცხრომელი სურვილები და აღმოიფხვრას ფესვგადგმული მანკიერებანი... მოქალაქენო, სპარტას რესპუბლიკას მტკიცე საფუძველი შეუქმნა ლიკურგეს უდრეკმა სისასტიკემ, ხოლო სოლონის სუსტმა და მიმნდობმა ხასიათმა ათენს მონობა მოუტანა. ეს პარალელი მთავრობის მთელ არსს წარმოაჩენს.

*ლე პელეტიე*: კაცობრიობის დეგრადაციის დონის გათვალისწინებით ვამტკიცებ, რომ აუცილებელია საყოველთაო რეგენერაცია, თუ შეიძლება ასე გამოვხატო ახალი ერის შექმნა.

## სოციალისტებს სურთ დიქტატურა

და კვლავ გადავაწყდით მტკიცებას, რომ ადამიანი უბრალო ნედლეულია და მეტი არაფერი. ადამიანებს არ მოეთხოვებათ ჰქონდეთ საკუთარი თავის სრულყოფის სურვილი, მათ ეს არ შეუძლიათ. სენ-ჟუსტის თანახმად, ეს მხოლოდ კანონმდებელს ძალუძს. ადამიანებს ევალებათ იყვნენ ისეთები, როგორსაც კანონმდებელი მოისურვებს. რობესპიერის თანახმად, რომელიც იმეორებს რუსოს, კანონმდებელი იწყებს მიზნის განსაზღვრას, რომლის საშუალებითაც საერთო კეთილდღეობა მოქმედებაში მოდის. განსაზღვრის შემდეგ მთავრობას ისღა დარჩენია,

ერის ფიზიკური და მორალური ძალა ამ მიზნის მიღწევაზე მიმართოს. ამასთანავე, ქვეყნის მოქალაქენი სრულიად პასიურები უნდა იყვნენ. ხოლო ბიიუ-ვარენის თანახმად, ერს არ უნდა ჰქონდეს რაიმე ცრურწმენა, ვნება თუ სურვილი, გარდა იმისა, რაც კანონმდებლის მიერაა ნებადართული. ის იმდენად შორს მიდის, რომ აცხადებს, თითქოსდა მმართველის უდრეკი სისასტიკე რესპუბლიკის საფუძველია.

იმ შემთხვევაში, როცა გაცხადებული ბოროტება იმდენად დიდია, რომ მართვის ჩვეულებრივი ნორმები უძლურია მის წინააღმდეგ, მალბი გვთავაზობს დიქტატურას სათნოების აყვავებისთვის: „მიმართეთ მოკლევადიან და მნიშვნელოვანი ძალაუფლების მქონე საგანგებო ტრიბუნალს. მოქალაქეთა წარმოსახვა საჭიროებს ძლიერ ბიძგს“.

ეს დოქტრინა არ მისცემია დავიწყებას. მოუსმინეთ რობესპიერს: „რესპუბლიკური მმართველობის პრინციპი სათნოებაა, ხოლო მისი დამკვიდრების იარაღი კი ტერორი. ჩვენს ქვეყანაში გვსურს, შევცვალოთ მორალი ეგოიზმით, პატიოსნება ღირსებით, პრინციპები ჩვევებით, მოვალეობები წესიერებით, გონების იმპერია მოდის ტირანიით, მანკიერებისადმი ზიზღი სიღარიბისადმი ზიზღით, სიამაყე უტიფრობით, სულის სიდიადე ამაოებით, დიდების სიყვარული ფულის სიყვარულით, კარგი ადამიანები კარგი კომპანიონებით, დამსახურება ინტრიგით, გენიალობა ენამახვილობით, სიმართლე ბრწყინვალებით, ბედნიერების მომხიბვლელობა სიამოვნების კაეშნით, ადამიანის სიდიადე სიდიადის უმნიშვნელობით, დიდსულოვანი, ძლევამოსილი და ბედნიერი ადამიანები თავაზიანი, თავქარიანი და უბედური ადამიანებით. მოკლედ, მათ სურთ რესპუბლიკის სათნოებისა და საოცრების შეცვლა მონარქიის მანკიერებებითა და აბსურდით“.

## დიქტატორული ქედმაღლობა

კაცობრიობაზე რამდენად მაღლა აყენებს რობესპიერი თავის თავს! ყურადღება მიაქციეთ, რა ქედმაღლობით ლაპარაკობს. ის არ არის თანახმა, ილოცოს კაცობრიობის სულის გაბრწყინებისთვის და არ ელოდება მსგავს შედეგს წესიერი მმართველობისგან. ის თავად შეცვლის საზოგადოებას ტერორის საშუალებით.

ზნედაცემული და ურთიერთგამომრიცხავი მტკიცებების ეს მასა რობესპიერის ტრაქტატიდანაა, რომელშიც მიზნად ის მორალის პრინციპების ახსნას ისახავს, რომლებითაც უნდა იხელმძღვანელოს რევოლუციურმა მთავრობამ. უნდა აღვნიშნოთ, რომ რობესპიერის მიერ დიქტატორობის მოთხოვნა მხოლოდ უცხოური შემოტევების მოგერიების ან მეამბოხე დაჯგუფებების წინააღმდეგ ბრძოლის მიზანს არ წარმოადგენს. ტერორი უფრო იმისთვის სჭირდება, რომ მისი საშუალებით ქვეყანას მორალის მისეული პრინციპები მოახვიოს თავს. იგი ამბობს, რომ ეს აქტი წარმოადგენს ახალი კონსტიტუციის წინმავალ დროებით ღონისძიებას. მაგრამ სინამდვილეში მისი მიზანი სხვა არაფერია, თუ არა ტერორის საშუალებით საფრანგეთიდან განდევნოს ეგოიზმი, ღირსება, ჩვეულებანი, წესიერება, მოდა, პატივმოყვარეობა, ფულის სიყვარული, კარგი პარტნიორობა, ინტრიგა, ჭკუა, მგრძნობელობა და სიღარიბე. და სანამ თავად რობესპიერი არ დაასრულებს ამ სასწაულების შექმნას, როგორც თავადვე უწოდებს, მანამდე კანონს კვლავ გაბატონების უფლებას არ მისცემს.

„ჰეი, თქვე საცოდავო არსებანო! თქვენ, რომლებსაც საკუთარ თავზე დიდი წარმოდგენა გაქვთ! თქვენ, რომლებიც კაცობრიობას უმნიშვნელო ნაწილაკად აღიქვამთ!

თქვენ, რომლებსაც მისი შეცვლა გსურთ! რატომ არ შეცვლით საკუთარ თავს? ამ ამოცანის გადაწყვეტა სრულიად საკმარისი იქნებოდა“.

## დესპოტიზმთან არაპირდაპირი მიახლოება

ჩვეულებრივ, ამ ბატონებს – რეფორმატორებს, კანონმდებლებსა და მწერლებს არ სურთ, რომ დესპოტიზმი პირდაპირ მოახვიონ კაცობრიობას. ისინი ზედმეტად თავშეკავებულნი და ფილანთროპნი არიან მსგავსი პირდაპირი ქმედებისთვის. სანაცვლოდ, ამ დესპოტიზმის, აბსოლუტიზმისა და ყოვლისშემძლეობისთვის კანონს იყენებენ. მათ მხოლოდ კანონის შექმნა სურთ.

საფრანგეთში ამ უცნაური იდეის გავრცელების საჩვენებლად არა მარტო მაბლის, რეინალის, რუსოსა და ფენელონის, ამას დამატებული ბოსვიესა და მონტესკიეს გრძელი ციტატების, არამედ კონვენციის მთელი სასამართლო წარმოების მოყვანა დამჭირდება.

მსგავს რამეს არ გავაკეთებ, მხოლოდ მკითხველს მივუთითებ მათ არსებობაზე.

## ნაპოლეონს პასიური კაცობრიობა სჭირდებოდა

რა თქმა უნდა, არცაა გასაკვირი, რომ იმავე იდეამ ნაპოლეონის ყურადღებაც მიიპყრო. მან ის მხურვალედ მიიღო და მტკიცედ გამოიყენა. ქიმიკოსის მსგავსად, ნაპოლეონი ევროპას თავისი ექსპერიმენტისთვის საჭირო ნივთიერებად აღიქვამდა. მაგრამ ეს ნივთიერება მის საწინააღმდეგოდ ამუშავდა.

წმინდა ელენეს კუნძულზე ილუზიებისგან საბოლოოდ თავისუფალმა ნაპოლეონმა თითქოსდა აღიარა კაცობრიობის ინიციატივა. ამ აღიარების შემდეგ ის თავისუფ-

ლებისადმი ნაკლებად მტრულად განწყობილი გახდა. მიუხედავად ამისა, მისთვის ხელი არ შეუშლია რამეს, რომ შვილისთვის ეს გაკვეთილი ეანდერძა: „მართო, ნიშნავს გაზარდო და გაავრცელო მორალი, განათლება და ბედნიერება". ყოველივე ამის შემდეგ არ არსებობს საჭიროება, მოვახდინოთ მორელის, ბაბეფის, ოუენის, კლოდ სენ-სიმონისა და ფურიეს ციტირება. მაგალითისთვის მოვიყვანთ ციტატას ლუი ბლანის წიგნიდან შრომის ორგანიზაციაზე:

„ჩვენი გეგმის მიხედვით, საზოგადოება მამოძრავებელ ძალას მთავრობისგან იღებს".

მოდით, ახლა ეს გავაანალიზოთ: მამოძრავებელი ძალის იმპულსი უნდა გამომდინარეობდეს ლუი ბლანის გეგმიდან, მისი გეგმა თავს მოხვეული უნდა იყოს საზოგადოებაზე, და რადგანაც საზოგადოება მიეკუთვნება კაცობრიობას, აქედან გამომდინარე, კაცობრიობამ მისი მამოძრავებელი ძალა ლუი ბლანისგან უნდა მიიღოს.

შემდეგში იტყვიან, რომ ადამიანები თავისუფალნი არიან თავიანთ არჩევანში, მიიღონ ან უარყონ ეს გეგმა. სიმართლეა ის, რომ ადამიანები თავისუფალნი არიან თავიანთ არჩევანში, მიიღონ თუ უარყონ რჩევა, ვისგანაც უნდა იყოს ის. მაგრამ ლუი ბლანი სულაც არ უყურებს ამას ამ კუთხით. იმედოვნებს, რომ მისი გეგმა დაკანონდება და კანონის ძალით ადამიანებზე იქნება თავს მოხვეული:

„ჩვენი გეგმის მიხედვით, სახელმწიფოს მხოლოდ შრომის შესახებ კანონის მიღება მოუწევს (მეტი არაფრის?), რომლის საშუალებითაც შესაძლებელია და უნდა განხორციელდეს ინდუსტრიული პროგრესი სრული თავისუფლების პირობებში. სახელმწიფო საზოგადოებას მხოლოდ სწორ გზაზე აყენებს (სულ ესაა?). შემდეგ უკვე საზოგადოება ჩამოყალიბებული მექანიზმის დახმარებით თავადვე, ბუნებრივად აგრძელებს ამ გზას".

მაგრამ რომელ სწორ გზაზე მიგვანიშნებდა ლუი ბლანი?

არ მიგვიყვანს კი ის უფსკრულამდე? (არა, ის ბედნიერებისკენ მიგვიძღვის).

თუ ეს ასეა, მაშინ რატომ არ მიდის საზოგადოება იქამდე თავისი სურვილით? (რადგანაც საზოგადოებამ არ იცის, რა სურს, საჭიროა მისი სტიმულირება). რას შეუძლია მისი სტიმულირება? (ძალაუფლებას). და ვინ უნდა მისცეს ბიძგი ამ ძალაუფლებას? (მანქანის გამომგონებელმა, ამ შემთხვევაში ლუი ბლანმა).

## სოციალიზმის მანკიერი წრე

ჩვენ ვერასდროს დავაღწევთ თავს ამ წრეს: პასიური კაცობრიობის იდეასა და დიდი ადამიანის მიერ ხალხის სტიმულირების მიზნით გამოყენებული კანონის ძალაუფლებას.

ამ გზაზე შეიგრძნობს კი საზოგადოება ოდესმე თავისუფლების გემოს? (რა თქმა უნდა!). რა არის თავისუფლება, მუსიე ლუი ბლან?

„თავისუფლება არ არის მხოლოდ ერთხელ და სამუდამოდ ბოძებული ძღვენი. ის არის ინდივიდისთვის მინიჭებული ძალაუფლება, გამოიყენოს და განავითაროს მისი უნარი სამართლიანობის ბატონობისა და კანონის მფარველობის ქვეშ. ეს სულაც არ არის უაზრო თავისებურება. მისი შინაარსი ღრმაა, ხოლო შედეგები – ძნელად შესაფასებელი. მოცემულ შემთხვევაში უდავოა, რომ პიროვნება ჭეშმარიტად თავისუფალი რომ გახდეს, მას უნდა ჰქონდეს უფლება, გამოიყენოს და განავითაროს თავისი უნარები. აქედან გამომდინარეობს, რომ თითოეული ადამიანი საზოგადოებისგან ითხოვს განათლების იმ დონეს, რომელიც მას განვითარების საშუალებას მისცემს.

აქედან ასევე გამომდინარეობს, რომ თითოეული პი-

როვნება საზოგადოებისგან ითხოვს წარმოების საშუალებებს, რომელთა გარეშე ადამიანის საქმიანობა არ იქნება სრულად ეფექტიანი. რა ქმედებით შეუძლია საზოგადოებას მისცეს თითოეულ პირს აუცილებელი განათლება და წარმოების საშუალებები, თუ არა სახელმწიფოს ზემოქმედებით?“

ასე რომ, თავისუფლება ძალაუფლებაა. რისგან შედგება ეს ძალაუფლება? (განათლებისა და წარმოების საშუალებათა მფლობელებისგან). ვინ უნდა უზრუნველყოს განათლება და წარმოების საშუალებები? (საზოგადოებამ, რომელიც ვალდებულია გაუნაწილოს ისინი ყველას). როგორ უნდა მისცეს საზოგადოებამ წარმოების საშუალებები მათ, ვინც მათ არ ფლობს? (სახელმწიფოს ჩარევით). და ვის უნდა წაართვას სახელმწიფომ ისინი?

ამ შეკითხვაზე პასუხის გაცემა მკითხველისთვის დამითმია. დაე, მათაც დაინახონ ის მიმართულება, საითკენაც მივექანებით.

## დემოკრატების დოქტრინა

ჩვენი დროის უცნაური მოვლენა, რომელიც ალბათ გააოგნებს ჩვენს შთამომავლებს, მდგომარეობს დოქტრინაში, რომელიც დაფუძნებულია სამმაგ ჰიპოთეზაზე: კაცობრიობის ტოტალური ინერტულობა, კანონის ყოვლისშემძლეობა და კანონმდებლის შეუცდომლობა. ეს სამი იდეა წარმოადგენს წმინდა სიმბოლოს მათთვის, ვინც საკუთარ თავს სრულ დემოკრატად მიიჩნევს.

ამ დოქტრინის დამცველები მას სოციალურად მოიხსენიებენ.

როგორც დემოკრატებს, მათ უსაზღვროდ სწამთ კაცობრიობისა.

როგორც სოციალისტებს, კაცობრიობას ბრბოზე ოდნავ მეტ პატივს თუ სცემენ. ეს კონტრასტი უფრო დეტალურად განვიხილოთ.

როგორია დემოკრატის დამოკიდებულება პოლიტიკური უფლებების საკითხის განხილვისადმი? როგორ მიმართავს ის ხალხს, როცა უნდა აირჩეს კანონმდებელი? ამ შემთხვევაში იგი აცხადებს, რომ ხალხს აქვს ინსტინქტური სიბრძნე, რომ ის დაჯილდოებულია აღქმის მშვენიერი უნარით, მისი სურვილი ყოველთვის ჭეშმარიტია, საყოველთაო სურვილი შეუძლებელია იყოს მცდარი, არჩევნები არ შეიძლება იყოს ზედმეტად საყოველთაო.

როცა არჩევნების დროა, არ არის აუცილებელი, ამომრჩეველს მოსთხოვო მისი კეთილგონიერების გარანტიები, მისი ნება და უნარი, მიიღოს გონიერი გადაწყვეტილება, საჩუქრად არის აღიარებული. შესაძლებელია კი, რომ ხალხი შეცდეს? განა განმანათლებელთა საუკუნეში არ ვცხოვრობთ? განა აუცილებელია ადამიანთა მუდმივად საბელით დაბმა? ნუთუ მათ არ მოიპოვეს თავიანთი უფლებები დიდი ძალისხმევითა და მსხვერპლით? ნუთუ მათ არ დაამტკიცეს თავიანთი ჭკუა და სიბრძნე? განა არ არიან ისინი ზრდასრულნი? განა მათ არ შეუძლიათ განსჯა? განა თავად არ იციან, რა არის მათთვის უკეთესი? არსებობს ჯგუფი ან ადამიანი, რომელიც გაბედავდა და საკუთარ თავს ადამიანებზე მაღლა დააყენებდა, განსჯიდა და მათ ნაცვლად იმოქმედებდა? არა, არა და არა! ადამიანები არიან და უნდა იყვნენ თავისუფალნი. მათ სურთ თავად მართონ საკუთარი საქმეები და ასეც მოიქცევიან.

მაგრამ როცა უკვე კანონმდებელი ბოლოს და ბოლოს არჩეულია, აი, მაშინ მათი საუბრის ტონი რადიკალურად იცვლება. ხალხს აბრუნებენ პასიურობის, ინერტულობისა და შეუგნებლობისკენ, კანონმდებელი ყოვლისშემძლეო-

ბისკენ მიისწრაფვის. ახლა მასზეა დამოკიდებული ინიციატივის გამოხატვა, სტიმულირება და ორგანიზება. კაცობრიობას მორჩილებაღა დარჩენია. დესპოტიზმის დროც დადგა. ჩვენ უკვე ვაკვირდებით ამ დამღუპველ იდეას: ადამიანებს, რომლებიც არჩევნების დროს იყვნენ ასეთი ბრძენნი, თანასწორნი და სრულქმნილნი, ახლა არ გააჩნიათ რაიმე სახის ტენდენცია და თუ გააჩნიათ, მხოლოდ დაკნინებისკენ მიმართული.

## სოციალისტური წარმოდგენა თავისუფლებაზე

არ უნდა გააჩნდეთ კი ადამიანებს მცირედი თავისუფლება?

მაგრამ მუსიე ვიქტორ კონსიდერანი გვარწმუნებს, რომ თავისუფლებას უცილობლად მონოპოლიისკენ მივყავართ!

ჩვენ გვესმის, რომ თავისუფლებიდან კონკურენცია გამომდინარეობს. მაგრამ მუსიე ლუი ბლანის მიხედვით, კონკურენცია არის სისტემა, რომელიც აკოტრებს მეწარმეებს და ანადგურებს ხალხს. ეს არის იმის მიზეზი, რომ თავისუფალი ადამიანები კოტრდებიან და იღუპებიან მათი თავისუფლების ხარისხის შესაბამისად (ალბათ, მუსიე ბლანმა უნდა გადახედოს კონკურენციის შედეგებს შვეიცარიაში, ჰოლანდიაში, ინგლისსა და აშშ-ში).

მუსიე ლუი ბლანი ჩვენ ასევე გვეუბნება, რომ კონკურენციას მონოპოლიისკენ მივყავართ. იმავე მიზეზებზე დაყრდნობით კი გვიცხადებს, რომ დაბალ ფასებს მაღალ ფასებამდე მივყავართ; რომ კონკურენცია დევნის წარმოებას დამანგრეველ აქტივობამდე; რომ კონკურენცია, პირიქით, აშრობს ენერგიის წყაროებს; რომ კონკურენცია იწვევს წარმოების ზრდას და ამასთანავე, მოთხოვნის შემცირებას. აქედან გამომდინარეობს, რომ თავისუფალი ადამია-

ნები მოხმარებისთვის არ აწარმოებენ, რომ თავისუფლება ადამიანებს შორის ჩაგვრასა და უგუნურებას გულისხმობს და რომ მუსიე ლუი ბლანმა ამას მთელი თავისი ყურადღება უნდა დაუთმოს.

## სოციალისტებს ყოველგვარი თავისუფლების ეშინიათ

ასე და ამგვარად, რა თავისუფლების ქონის უფლებას აძლევენ კანონმდებლები ადამიანებს? სინდისის თავისუფლებას? (ეს რომ ნებადართული იყოს, ჩვენ დავინახავდით, თუ როგორ ეპოტინებიან ადამიანები ათეიზმის შესაძლებლობას).

იქნებ განათლების მიღების თავისუფლებას? (მაგრამ მშობლები მასწავლებლებს აუნაზღაურებდნენ, რომ ამ უკანასკნელებმა მათ შვილებს უზნეობა და სიცრუე ასწავლონ?

გარდა ამისა, მუსიე ლუი-ადოლფ ტიერის მიხედვით: განათლება რომ თავისუფლებაზე იგებოდეს, მაშინ ის უკვე აღარ იქნებოდა ეროვნული და ჩვენ ჩვენს შვილებს ალბათ თურქების ან ინდუსების იდეებს შთავაგონებდით. ამასთან, უნდა ვაღიაროთ, რომ განათლების სისტემაზე მსგავსი დესპოტიზმის დაკანონების წყალობით, ჩვენს ბავშვებს გაუმართლათ, რომ იზრდებიან რომაელთა კეთილშობილ იდეებზე).

იქნებ შრომის თავისუფლებას? (მაგრამ ის კონკურენციას ნიშნავს, რომელიც საქონელს გამოუყენებელს ტოვებს, ბიზნესმენებს აკოტრებს და ხალხს ანადგურებს).

იქნებ ვაჭრობის თავისუფლებას? (მაგრამ ყველამ იცის და პროტექციონისტული ტარიფების დამცველებმა ეს უკვე ბევრჯერ დაამტკიცეს, რომ ვაჭრობის თავისუფლება ყვე-

ლას აკოტრებს და კეთილდღეობის მიზნით მისი შეზღუდვა აუცილებელია).

მაშინ იქნებ გაერთიანების თავისუფლებაა? (მაგრამ სოციალისტური დოქტრინის თანახმად, ნამდვილი თავისუფლება და ნებაყოფლობითი გაერთიანება ერთმანეთთან წინააღმდეგობაშია და სოციალისტების მიზანს წარმოადგენს გაერთიანებების თავისუფლების შეზღუდვა ნამდვილი თავისუფლების პირობებში, ადამიანთა ერთიანად შეკავშირების მიზნით).

აქედან ცხადია, რომ სოციალ-დემოკრატების სინდისს არ შეუძლია პიროვნებას რაიმე თავისუფლების უფლება მისცეს, რადგანაც მათ სწამთ, რომ ადამიანური ბუნება ყოველთვის მიისწრაფვის დეგრადაციისა და უბედურებისკენ. ამის მიხედვით, კანონმდებლებმა ერის გადარჩენის მიზნით, რასაკვირველია, გეგმები უნდა შეიმუშაონ.

განხილვის მსგავსი მიზანი გვაყენებს აღმაშფოთებელი კითხვის წინაშე: თუ ადამიანები მართლაც ასეთი უძლურნი, უზნეონი და უცოდინარნი არიან, როგორებადაც პოლიტიკოსები მიგვანიშნებენ, მაშინ რატომ იცავენ ასეთი დაჟინებით მათ უფლებას, მიიღონ არჩევნებში მონაწილეობა.

## ზეადამიანის იდეა

ამ ორგანიზატორთა მიერ კაცობრიობაზე უფლების განცხადება კიდევ ერთ კითხვას ბადებს, რომელსაც ხშირად ვუსვამდი მათ და რომელზეც, რამდენადაც მახსოვს, მათგან პასუხი არ მიმიღია: თუ კაცობრიობის ბუნებრივი ტენდენცია ისეთი ცუდია, რომ ადამიანებისთვის თავისუფლების მიცემა უსაფრთხო არ არის, მაშინ როგორ ხდება, რომ ორგანიზატორთა ტენდენციები ყოველთვის კარგია? განა თავად კანონმდებლები და მათი აგენტები

ადამიანთა რასას არ ეკუთვნიან? თუ მათ სწამთ, რომ თავად განსხვავებული თიხისგან არიან შექმნილნი, ვიდრე დანარჩენი კაცობრიობა?

ორგანიზატორები ამტკიცებენ, რომ უმართავად დატოვებული საზოგადოება საკუთარი თავის გარდაუვალი განადგურებისკენ მიექანება, რადგანაც ადამიანის ინსტინქტები ძლიერ ბიწიერია. კანონმდებლები ცდილობენ შეაჩერონ თვითმკვლელობამდე მიმავალი ეს კურსი და მისცენ მას ბევრად უფრო ჯანსაღი მიმართულება. ჩნდება შთაბეჭდილება, რომ უზენაესმა კანონმდებლებსა და ორგანიზატორებს ის ჭკუა და ღირსება მიანიჭა, რომლებიც მათ კაცობრიობაზე მაღლა აყენებს. თუ ეს ასეა, დაე, მათ თავიანთი უფლებების დამამტკიცებელი საბუთი გვაჩვენონ.

ისინი ჩვენი ცხვრების მწყემსნი გახდებიან. ცხადია, მსგავსი გადაწყვეტილება გულისხმობს მათ ბუნებრივ უპირატესობას დანარჩენებზე. რა თქმა უნდა, ჩვენ სრულიად სამართლიანად შეგვიძლია კანონმდებლებისა და ორგანიზატორებისგან მათი ბუნებრივი უპირატესობის დამამტკიცებელი საბუთი მოვითხოვოთ.

## სოციალისტები თავისუფალ არჩევანს უარყოფენ

გთხოვთ, სწორად გამიგოთ. მე არ ვკამათობ მათ უფლებაზე, გამოიგონონ სოციალური კომბინაციები, მოახდინონ მათი რეკლამირება, დაიცვან ისინი და გამოსცადონ თავიანთ თავზე საკუთარი ხარჯითა და რისკით. მაგრამ მე სადავოდ ვხდი მათ უფლებას, თავიანთი გეგმები თავს კანონის, ე.ი. ძალის მეშვეობით მოგვახვიონ და თან გვაიძულონ, მათთვის გადავიხადოთ გადასახადები.

მე არ მოვითხოვ, რომ სხვადასხვა სოციალური ფი-

ლოსოფიური სკოლის მიმდევრებმა – პრუდონისტებმა, კაბეტისტებმა, ფურიეს მიმდევრებმა, უნივერსიტარისტებმა და პროტექციონისტებმა თავიანთი იდეები უარყონ. მე მოვითხოვ, რომ უკუაგდონ საერთო ჩანაფიქრი. უბრალოდ, უარყონ იდეა იმისა, რომ გვაიძულონ უხმოდ დავეთანხმოთ მათ ჯგუფებსა და მიდგომებს, სოციალურ პროექტებს, ბანკების მიერ უპროცენტო სესხის გაცემას, ბერძნულ-რომაულ შეხედულებებს ზნეობაზე და სამეურნეო ურთიერთობათა რეგულირების მათებურ ხედვას. მე მხოლოდ და მხოლოდ ვითხოვ, რომ ამ გეგმებთან დაკავშირებით თავადვე გვქონდეს გადაწყვეტილების მიღების უფლება, რათა არ გვაიძულონ, პირდაპირ თუ არაპირდაპირ ვაღიაროთ ისინი, თუ მიგვაჩნია, რომ ეს გეგმები ჩვენს მთავარ ინტერესებს ან სინდისს ეწინააღმდეგება.

მაგრამ ამ ორგანიზატორებს თავიანთი გეგმების განსახორციელებლად ერთი სული აქვთ ხელში ჩაიგდონ საგადასახადო ფონდები და საკანონმდებლო ძალაუფლება. იმის გარდა, რომ ეს ჩაგვრა და უსამართლობაა, ამ სურვილში ძევს დამღუპველი ჰიპოთეზა, რომ ორგანიზატორი უცდომელია, ხოლო ადამიანები – არაკომპეტენტურნი. მაგრამ აქაც იგივეა, თუ ადამიანებს არ ძალუძთ თავად განსაჯონ, მაშინ რა აზრი აქვს ამ საუბრებს საყოველთაო საარჩევნო უფლებაზე?

## საფრანგეთის რევოლუციის მიზეზი

წინააღმდეგობა იდეებში სამწუხაროდ, მაგრამ ლოგიკურად აისახა საფრანგეთში მიმდინარე მოვლენებზე. მაგალითად, ფრანგები დანარჩენ ევროპას წინ გაუძღვნენ საკუთარი უფლებებისთვის ან, უფრო სწორად თუ ვიტყვით, პოლიტიკური მოთხოვნებისთვის ბრძოლაში. მაგრამ

ამ ფაქტს ხელი არ შეუშლია ჩვენთვის, გავმხდარიყავით ევროპაში ყველაზე მართვადი, რეგულირებადი, მოტყუებული, შებოჭილი და ექსპლუატირებული ერი. საფრანგეთი სხვა ერებსაც მიუძღვის მდგომარეობამდე, სადაც მუდმივად რევოლუციის საფრთხე იქმნება. ამ შემთხვევაში სრულიად ბუნებრივია, რომ ასეც მოხდება.

ასე გაგრძელდება მანამ, სანამ ჩვენი პოლიტიკოსები იზიარებენ იდეას, რომელიც მშვენივრად გადმოსცა ლუი ბლანმა: „კაცობრიობა მამოძრავებელ ენერგიას ძალაუფლებისგან იღებს“. ასე გაგრძელდება მანამ, სანამ ადამიანები, რომელთაც გრძნობები გააჩნიათ, პასიური დარჩებიან; მანამ, სანამ მათ სწამთ, რომ თავიანთი ჭკუითა და ენერგიით ვერ შეძლებენ საკუთარი კეთილდღეობისა და ბედნიერების მოპოვებას; მანამ, სანამ ისინი ყველაფერს კანონისგან ელიან.

მოკლედ, მანამ, სანამ სჯერათ, რომ სახელმწიფოს ეკუთვნიან ისევე, როგორც ცხვრები – მწყემსს.

## მთავრობის გიგანტური ძალაუფლება

მანამ, სანამ არსებობს ეს იდეები, ცხადია, მთავრობის პასუხისმგებლობა უზარმაზარია. იღბალი და უიღბლობა, სიმდიდრე და სიღარიბე, თანასწორობა და უთანასწორობა, სათნოება და მანკიერება – ყველაფერი ეს დამოკიდებულია ადმინისტრაციაზე. ის ყველაფრითაა დატვირთული, იღებს ყველაფერს, აკეთებს ყველაფერს და, აქედან გამომდინარე, პასუხისმგებელია ყველაფერზე. თუ გაგვიმართლებს, მთავრობა ჩვენგან მადლობას ელის, ხოლო თუ არ გაგვიმართლებს, მთავრობაა ამაზე პასუხისმგებელი. განა ჩვენი პიროვნება და საკუთრება მთავრობის განკარგულებაში არ არის? განა კანონი ყოვლისშემძლე არ არის?

განათლებაზე მონოპოლიის მოპოვებისას, მთავრობამ უნდა გაამართლოს ოჯახის მამების იმედები, რომელთაც ამ გზით წაერთვათ თავისუფლება, ხოლო თუ იმედები არ გამართლდა, მაშინ ვინ არის დამნაშავე?

წარმოების რეგულირებით მთავრობა ცდილობს მის აყვავებას, სხვა მხრივ კი უაზრობაა წარმოებას წაართვა თავისუფლება. ხოლო თუ წარმოება გასაჭირშია, ვინ არის დამნაშავე? ტარიფების საშუალებით სავაჭრო ბალანსის დარეგულირებით, მთავრობა ცდილობს ააყვავოს ვაჭრობა. მაგრამ თუ აყვავების ნაცვლად ეს მოქმედება კრახს გამოიწვევს, ვინ არის დამნაშავე?

მთავრობა ზღვაოსნობის მფარველობით მისი მომგებიანობის ზრდის ხელშეწყობას ლამობს, მისივე თავისუფლების სანაცვლოდ. მაგრამ თუ ეს გადამხდელებისთვის ზედმეტი ხარჯი გახდება, მაშინ ვინ იქნება დამნაშავე?

ასე რომ, არ არსებობს საზოგადოებაში პრობლემა, რომელზეც მთავრობა თავისი ნებით იღებს პასუხისმგებლობას. არის კი გასაკვირი ის, რომ ყოველი მარცხი საფრანგეთში კიდევ ერთი რევოლუციის საფრთხეს ზრდის?

რა საშუალება არსებობს ამის წინააღმდეგ? კანონის მოქმედების არეალის შეუზღუდავი გავრცელება, ანუ მთავრობის პასუხისმგებლობა.

მაგრამ თუ მთავრობა თავის თავზე იღებს კონტროლს, ხელფასების გაზრდას, იმათზე ზრუნვას, ვინც ამას საჭიროებს, ყველა უმუშევრის მხარდაჭერას, უპროცენტო სესხის გაცემას ყველა მსურველზე და ამას ვერ ასრულებს, თუ იმ სიტყვებს მივმართავთ, რომლებიც, სამწუხაროდ, მუსიე დე ლამარტინის კალამს ეკუთვნის – „მთავრობას მიაჩნია, რომ მისი დანიშნულებაა ხალხის სულის ნათელყოფა, განვითარება, გავრცელება, გაძლიერება, გასულიერება და კურთხევა“ – და ამასაც ვერ ასრულებს, მაშინ რაღა რჩება?

ნუთუ გარდაუვალი რევოლუცია არ დადგება მთავრობის ყოველი მარცხის შემდეგ, რაც ცხადზე უცხადესია?

## პოლიტიკა და ეკონომიკა

ახლა იმ თემას დავუბრუნდეთ, რომელსაც დასაწყისში გაკვრით შევეხეთ: ეკონომიკისა და პოლიტიკის კავშირს პოლიტიკურ ეკონომიკასთან.

ეკონომიკური მეცნიერება მანამდე უნდა განვითარდეს, ვიდრე მოხდება პოლიტიკური მეცნიერების ფორმულირება. ეკონომიკა ხომ მეცნიერებაა, რომელიც განსაზღვრავს ერთმანეთთან ჰარმონიაშია თუ წინააღმდეგობაში ადამიანური ინტერესები. ეს უნდა ვიცოდეთ, სანამ მთავრობის სისხლხორცეული ფუნქციების განსაზღვრისთვის პოლიტიკური მეცნიერების ფორმულირებას მოვახდენდეთ.

ეკონომიკური მეცნიერების განვითარების კვალდაკვალ და პოლიტიკური მეცნიერების ჩამოყალიბების საწყის ეტაპზევე პასუხი უნდა გაეცეს უმნიშვნელოვანეს კითხვას – რა არის კანონი? როგორი უნდა იყოს ის? როგორია მისი ჩარჩოები? სად გადის მისი მოქმედების ზღვარი? ლოგიკურად რა ნიშნულზე ჩერდება კანონმდებლის სამართლიანი ძალაუფლება?

უყოყმანოდ ვუპასუხებ: „კანონი ერთობლივი ძალისხმევაა უსამართლობის წინააღმდეგ ორგანიზებული მოქმედებისთვის“. ერთი სიტყვით, კანონი სამართლიანობაა.

## ჭეშმარიტი საკანონმდებლო ფუნქციები

არ არის მართალი, რომ კანონმდებლის უფლებამოსილება ჩვენს პიროვნებასა და საკუთრებაზე ვრცელდებოდეს. პიროვნებისა და საკუთრების არსებობა წინ უსწრებდა

კანონმდებლის არსებობას და მისი ფუნქცია მხოლოდ მათი უსაფრთხოების გარანტირებაში მდგომარეობს.

არ არის მართალი, რომ კანონის ფუნქცია ჩვენი ცნობიერების, იდეოლოგიის, ნების, განათლების, აზრის, შრომის, ვაჭრობის, ნიჭისა და სიამოვნების მართვაა.

კანონის ფუნქციაა, დაიცვას ამ უფლებების თავისუფალი გამოხატვა და არ დაუშვას ერთი ადამიანის მიერ მეორისთვის ამ უფლებათა თავისუფალი გამოხატვის შეზღუდვა. რადგანაც კანონი აუცილებლად მოითხოვს ძალის მხარდაჭერას, მისი გამოყენება დასაშვებია მხოლოდ იქ, სადაც ამ ძალის ჩარევის საჭიროება წინასწარ არის დადგენილი.

სწორედ ეს არის სამართალი.

ყველა ინდივიდს აქვს უფლება, გამოიყენოს ძალა თავდაცვის მიზნით. სწორედ აქედან გამომდინარე, კოლექტიური ძალა, რომელიც წარმოადგენს ინდივიდუალური ძალების შერწყმის ორგანიზებას, შეიძლება იმავე მიზნისთვის კანონიერად იყოს გამოყენებული და დაუშვებელია, რომ მისი გამოყენება სხვა მიზნისთვის კანონიერად მიიჩნიონ.

კანონი სხვა არაფერია თუ არა თავდაცვაზე ინდივიდუალური უფლებების ორგანიზაციული სახე, რომელიც მანამდე არსებობდა, სანამ კანონი ოფიციალურად გაცხადდებოდა.

კანონი არის სამართლიანობა.

## კანონი და ქველმოქმედება ერთი და იგივე არ არის

კანონის მისიას არ წარმოადგენს ადამიანების ჩაგვრა და მათი საკუთრების მიტაცება, იმისდა მიუხედავად, რომ კანონს შეიძლება ფილანთროპია ამოძრავებდეს. მისი მისიაა პიროვნებისა და საკუთრების დაცვა.

მეტიც, არ შეიძლება იმის მტკიცება, რომ კანონი შეიძლება ატარებდეს ფილანთროპიულ ხასიათს, თუ ის არ ეთანხმება პიროვნების ჩაგვრასა და ძარცვას, ეს წინააღმდეგობა იქნებოდა.

კანონი ვერ გაექცევა პიროვნებასა და საკუთრებაზე გავლენას და თუ კანონი ითვალისწინებს ყველაფერს, გარდა მათი დაცვისა, მაშინ მისი ქმედება ძალადობაა პიროვნების თავისუფლებასა და საკუთრების უფლებაზე.

კანონი სამართლიანობაა – მარტივი და ნათელი, ზუსტი და განსაზღვრული. მას ხედავს ყველა თვალი, აღიქვამს ყოველი გონება, იგი მუდმივი და უცვლელია. სამართლიანობაზეც ზუსტად იმავეს თქმა შეიძლება, არც მეტის და არც ნაკლების.

თუ თქვენ გადააბიჯებთ მის საზღვრებს, თუ შეეცდებით გახადოთ ის რელიგიური, ძმური, გაწონასწორებული, ფილანთროპიული, ინდუსტრიული, ლიტერატურული ან მხატვრული, თქვენ დაიკარგებით უცნობ მიწაზე, გაურკვევლობასა და უზუსტობაში, იძულებით უტოპიაში ან უარესი, უამრავ უტოპიაში, სადაც თითოეული ცდილობს კანონი ხელში ჩაიგდოს და თავს მოგახვიოს.

ეს ყველაფერი ასეა იმიტომ, რომ სამართლიანობისგან განსხვავებით, ძმობასა და ფილანთროპიას არა აქვს ზუსტი საზღვრები.

სად გაჩერდებით?

სად გაჩერდება კანონი?

## მთავარი გზი კომუნიზმისკენ

მუსიე სენ-კრიკი მისი ფილანთროპიული იდეების გავრცელებას მხოლოდ ზოგიერთ სამეწარმეო ჯგუფზე ვარაუდობს. მას სურს მოითხოვოს, რომ კანონმა დამ-

კვეთები მწარმოებელთა საკეთილდღეოდ აკონტროლოს.

მუსიე კონსიდერანი სამუშაო ჯგუფების საქმიანობის დაფინანსებას ვარაუდობს. იგი ფიქრობს კანონის გამოყენებას მათთვის სამოსის, საცხოვრებლის, საკვებისა და სხვა საარსებო საშუალებების მინიმუმით უზრუნველსაყოფად.

მუსიე ლუი ბლანი ღრმადაა დარწმუნებული, რომ სრული ძმობის საფუძველი მინიმუმის გარანტიებია; რომ კანონმა ყველა მშრომელი წარმოების საშუალებებით და უფასო განათლებით უნდა უზრუნველყოს.

სხვა მის ადგილზე შენიშნავდა, რომ ასეთი მოწყობაც კი ტოვებს გზას უთანასწორობისთვის.

ის პრეტენზიას გამოთქვამდა იმაზეც, რომ კანონმა ყველაზე მიყრუებული სოფელიც კი უნდა უზრუნველყოს ფუფუნების საგნებით, ლიტერატურითა და ხელოვნებით.

ყველა ეს მოსაზრება პირდაპირი გეზია კომუნიზმისკენ, სადაც კანონმდებლობა გადაიქცევა, და ფაქტობრივად ასეც არის, ფანტაზიებისა და სიხარბის ბრძოლის ველად.

## სტაბილური მმართველობის საფუძველი

კანონი სამართლიანობაა.

ამ მტკიცების ქვეშ შეიძლება ვიგულისხმოთ მარტივი და მდგრადი მმართველობა.

ვერ დავეთანხმები მათ, ვინც ამტკიცებს თუ როგორ შეიძლება გაჩნდეს ფიქრი რევოლუციაზე, ბუნტზე, თუნდაც ყველაზე მსუბუქ წინააღმდეგობაზე მთავრობისადმი, რომლის ორგანიზებული ძალა მხოლოდ უსამართლობასთან ბრძოლით იფარგლება.

ასეთი რეჟიმის პირობებში ყველაზე მეტი კეთილდღეობა და თანასწორობა იქნებოდა.

რაც შეეხება კაცობრიობის განუყოფელ ტანჯვას, არა-

ვის აზრადაც არ მოუვიდოდა ამაში მთავრობის დადანაშაულება.

ეს სიმართლეა, რადგანაც, თუ მთავრობის ძალები უსამართლობის აღკვეთით იქნებოდნენ შემოფარგლულნი, მაშინ მთავრობა ისეთივე უდანაშაულო იქნებოდა ამ ტანჯვაში, როგორიც ტემპერატურის ცვალებადობაშია...

ამის დასამტკიცებლად განვიხილოთ შემდეგი საკითხი. ყოფილა ხალხი ოდესმე შემჩნეული სააპელაციო სასამართლოს წინააღმდეგ ბუნტში ან მიუტანია იერიში მომრიგებელ სასამართლოზე მაღალი ხელფასის, უპროცენტო სესხის, წარმოების საშუალებებზე უფლების, სასურველი ტარიფების ან სამუშაო ადგილების მოთხოვნით?

ყველამ კარგად იცის, რომ ამგვარი საკითხების გადაწყვეტა არ შედის მომრიგებელი ან სამოქალაქო სასამართლოს უფლებამოსილებაში.

თუ სახელმწიფო შემოფარგლული იქნება მისი სისხლხორცეული ფუნქციებით, მალე ყველა მიხვდება, რომ ეს საკითხები არ შედის თვით კანონის უფლებამოსილებაში.

მაგრამ შექმენით კანონი ძმობის პრინციპზე დაყრდნობით, განაცხადეთ, რომ ყოველივე კარგი და ცუდი კანონიდან გამომდინარეობს, რომ კანონი პასუხისმგებელია პირად გასაჭირსა და სოციალურ უთანასწორობაზე, მაშინ კარი ღიაა გაუთავებელი საჩივრების, გაღიზიანების, არეულობისა და რევოლუციისთვის.

## სამართლიანობა თანასწორ უფლებებს გულისხმობს

კანონი სამართლიანობაა.

მართლაც უცნაური იქნებოდა, კანონი სხვა რამე რომ იყოს! განა სამართლიანობა არ წარმოადგენს უფლებას?

განა უფლებები თანასწორია? რა უფლებით მაიძულებს კანონი დავემორჩილო მიმერელის, მელიონის, ტიერის ან ლუი ბლანის სოციალურ გეგმებს? თუ კანონს აქვს ასე მოქცევის მორალური უფლება, მაშინ რატომ არ აიძულებს ის ამ ბატონებს, დაემორჩილონ ჩემს გეგმებს? ლოგიკურია განა იმის მტკიცება, რომ ბუნებამ არ მომანიჭა შესაფერისი წარმოსახვის უნარი უტოპიის წარმოსადგენად? კანონმა მხოლოდ ერთი ფანტაზია უნდა აირჩიოს მრავალთაგან, რომელსაც მთავრობის ორგანიზებულ ძალას დაუქვემდებარებს?

კანონი სამართლიანობაა.

მოდით, ნუღარ ვიტყვით, როგორც დღემდე ამბობენ, რომ ამ მოსაზრებით ის შეიძლება გახდეს ათეისტური, ინდივიდუალისტური და შეუბრალებელი; რომ ის თავისი შეხედულებებისამებრ შექმნის კაცობრიობის სახეს. ეს აბსურდული დასკვნა მხოლოდ იმათთვისაა, ვისაც მთავრობის სჯერა და სჯერა იმისა, რომ კანონი კაცობრიობაა.

სისულელეა! ნუთუ მთავრობის ამ თაყვანისმცემლებს მართლა სწამთ, რომ თავისუფალი ადამიანები შეწყვეტენ მოქმედებას?

გამომდინარეობს კი აქედან ის, რომ თუ ჩვენ აღარ მივიღებთ ენერგიას კანონისგან, საერთოდ არ მივიღებთ მას? რომ თუ კანონი შეზღუდულია ჩვენი უნარის თავისუფალი გამოყენების დაცვისას, ჩვენ ვერ შევძლებთ ამ უნარის გამოყენებას?

დავუშვათ, კანონი არ გვავალდებულებს მივსდიოთ რელიგიურ რწმენას, გაერთიანების სისტემებს, განათლების მეთოდებს, შრომის რეგულირებას, ვაჭრობის რეგულირებას, ქველმოქმედების გეგმებს. განაპირობებს კი ეს იმას, რომ ჩვენ ჩავეფლობით ათეიზმში, განდეგილობაში, უვიცობაში, სიღარიბესა და სიხარბეში? თუ ჩვენ ვართ თა-

ვისუფალნი, აქედან უნდა დავასკვნათ, რომ დავკარგავთ ღვთისადმი რწმენას, შევწყვეტთ ურთიერთობას, ერთმანეთის დახმარებას, ჩვენი უილბლო ძმების სიყვარულსა და დაცვას, ბუნების საიდუმლოებათა შესწავლასა და თვითგანვითარებას?

## გზა კეთილშობილებისა და პროგრესისკენ

კანონი სამართლიანობაა.

სწორედ სამართლიანობის კანონის შესაბამისად, უფლების ბატონობის ქვეშ, თავისუფლების, უსაფრთხოების, სტაბილურობისა და პასუხისმგებლობის გავლენით ყოველი ადამიანი მოიპოვებს მის ჭეშმარიტ ფასეულობას და მისი არსებობის უტყუარ ღირებულებას.

მხოლოდ სამართლიანობის ამ კანონის წყალობით ნელა, მაგრამ კაცობრიობა უდავოდ შეძლებს, ღვთის წყალობით, საზოგადოების წესიერ და მშვიდობიან პროგრესს მიაღწიოს.

მიმაჩნია, რომ ეს თეორიულად მართალია, რადგანაც რა საკითხის გარშემოც უნდა იყოს განხილვა, იქნება ეს რელიგიური, ფილოსოფიური, პოლიტიკური თუ ეკონომიკური, რასაც უნდა ეხებოდეს ეს – კეთილდღეობას, ზნეობას, თანასწორობას, უფლებას, სამართლიანობას, პროგრესს, პასუხისმგებლობას, თანამშრომლობას, საკუთრებას, შრომას, ვაჭრობას, კაპიტალს, ხელფასებს, გადასახადებს, მოსახლეობას, ფინანსებსა თუ მთავრობას, ჩემი მეცნიერული ჰორიზონტის გადასახედიდან რა დონიდანაც უნდა დავიწყო კვლევები, ყოველთვის ერთ დასკვნამდე მივდივარ:

ადამიანთა ურთიერთობის პრობლემის გადაჭრის გზები თავისუფლებაში უნდა ვეძიოთ.

## იდეის მტკიცებულება

მტკიცდება თუ არა ეს გამოცდილებით? გადაავლეთ თვალი მსოფლიოს. რომელ ქვეყანაში ცხოვრობს უფრო მშვიდი, ზნეობრივი და ბედნიერი ხალხი? ისეთ ქვეყანაში, სადაც კანონი ყველაზე ნაკლებად ერევა პირად საქმეში; სადაც მთავრობის ზემოქმედება ნაკლებ იგრძნობა; სადაც პიროვნებას ყველაზე მეტი შესაძლებლობები აქვს, ხოლო თავისუფალ აზრს – დიდი გავლენა; სადაც ადმინისტრაციული ძალები სუსტია და უმცირესობაში არიან; სადაც გადასახადები დაბალი და ყველასთვის თანაბარია და უკმაყოფილების გრძნობის გაღვიძებას ადამიანებში თითქმის არა აქვს საფუძველი; სადაც ცალკეული პიროვნებები და ჯგუფები უფრო აქტიურად ასრულებენ მათზე დაკისრებულ მოვალეობებს; სადაც ზნეობა იმ ადამიანთა, რომლებიც არასრულფასოვნებად არიან შერაცხილნი, მუდმივად ვითარდება; სადაც ვაჭრობა, საკრებულოები და ასოციაციები ნაკლებად შეზღუდულია; სადაც შრომა, კაპიტალი და მოსახლეობა ყველაზე ნაკლებად ზარალდება იძულებითი გადაადგილებისგან; სადაც კაცობრიობა ყველაზე მეტად მისდევს მის ბუნებრივ მისწრაფებებს; სადაც ადამიანის გამოგონებანი თითქმის ჰარმონიაშია ღვთის კანონებთან.

მოკლედ რომ ვთქვათ, ყველაზე ბედნიერი, ზნეობრივი და მშვიდობიანი ერი არის ის, ვინც მტკიცედ მისდევს შემდეგ პრინციპს: მიუხედავად იმისა, რომ კაცობრიობა არ არის სრულყოფილი, მთელი იმედი ემყარება პიროვნების თავისუფალ და ნებაყოფლობით მოქმედებას მისი უფლებების შესაბამისად; კანონი ან ძალა გამოყენებული უნდა იყოს მხოლოდ საყოველთაო სამართლიანობის ადმინისტრირების მიზნით.

## სხვების მართვის სურვილი

უნდა ითქვას, რომ სამყაროში ძალიან ბევრი „დიდი" ადამიანია – კანონმდებლები, ორგანიზატორები, კეთილისმყოფელნი, ხალხთა ლიდერები, ერის მამები და ა.შ. და ა.შ. ძალიან ბევრი ადამიანი თავის თავს საზოგადოებაზე მაღლა აყენებს. ასეთები კარიერულ წინსვლას საზოგადოების ორგანიზების, პატრონობისა და მართვის გზით აღწევენ.

მაგრამ ვიღაც იტყვის:„თქვენც ხომ იმავეს აკეთებთ?"

მართალია, მაგრამ მე სრულიად განსხვავებული შინაარსით ვმოქმედებ, თუ მე შევუერთდი რეფორმატორთა რიგებს მხოლოდ იმ მიზნით, რომ დავარწმუნო, თავი დაანებონ ადამიანებს. მე ადამიანებს ზემოდან არ ვუყურებ, როგორც გამომგონებელი ჟაკ დე ვოკონსონი თავის ავტომატს. როგორც ფიზიოლოგი ადამიანის სხეულს აღიქვამს ისეთად, როგორიც არის, მეც ასევე ვიღებ ადამიანებს ისეთებად, როგორებიც არიან. მე მხოლოდ სწავლა და აღფრთოვანება მსურს.

სხვებისადმი ჩემს დამოკიდებულებას კარგად აღწერს ერთი ცნობილი მოგზაურის მონათხრობი: ერთხელაც ის მოხვდა ველურ ტომში, სადაც ქალმა ის-ის იყო, ბავშვი დაბადა, რომელსაც ბეჭდებით, კაუჭებითა და თოკებით შეიარაღებული წინასწარმეტყველების, ჯადოქრებისა და ექიმბაშთა ბრბო შეესია. ერთმა თქვა: „ეს ბავშვი ვერასდროს შეიგრძნობს მშვიდობის სურნელს, სანამ მის ნესტოებს არ გავწელავ"; მეორემ თქვა: „ის ვერაფერს გაიგონებს მანამ, სანამ მე არ გავწელავ მისი ყურის ბიბილოებს მხრებამდე"; მესამემ თქვა: „ის ვერ ნახავს მზის სინათლეს, სანამ მე არ დავუბრეცავ თვალებს"; მეოთხემ თქვა: „ის ვერ გასწორდება, სანამ ფეხებს არ მოვუდრეკ"; მეხუთემ თქვა: „ეს ვერ ისწავლის ფიქრს, სანამ თავის ქალას არ გავუბრტყელებ ".

„შეჩერდით! – დაიყვირა მოგზაურმა, – ღმერთმა ყველაფერი ისე შექმნა, როგორც საჭიროა. ნუ გგონიათ, რომ მასზე უკეთესნი ხართ. ღმერთმა უბოძა ორგანოები ამ სუსტ არსებას. დაე, ისინი განვითარდნენ და გაძლიერდნენ ვარჯიშით, მოხმარებით, გამოცდილებითა და თავისუფლებით“.

## ნება მოგვეცით, შევიცნოთ რა არის თავისუფლება

ღმერთმა ადამიანებს მისცა ყველაფერი, რაც მათ სჭირდებათ თავიანთი დანიშნულების შესასრულებლად. მან განსაზღვრა როგორც საზოგადოების, ისე ადამიანის ფილოსოფია. სოციალური ორგანოები ისეა მოწყობილი, რომ თავისუფლების სუფთა ჰაერზე ჰარმონიულად ვითარდებიან. მაშ, ძირს შარლატანები და ორგანიზატორები! ძირს მათი ბეჭდები, ჯაჭვები, კაუჭები, მარწუხები! ძირს მათი ხელოვნური სისტემები! ძირს სახელმწიფო ადმინისტრატორთა ახირებანი, მათი სოციალური პროექტები, ცენტრალიზაცია, ტარიფები, სახელმწიფო სკოლები, სახელმწიფო რელიგია, უპროცენტო სესხი, საბანკო მონოპოლიები, რეგულირება, შეზღუდვები, დაბეგვრის საშუალებით თანასწორობის მიღწევა და მათი ღვთისმოსაობა!

ახლა კი, როცა კანონმდებლებმა და კეთილის მოსურნეებმა საზოგადოებას ასე ჩუმად მოახვიეს თავს ეს სისტემა, ახლა მაინც გაჩერდნენ იქ, საიდანაც დაიწყეს.

დაე, მათაც უარყონ ეს სისტემა და შეიცნონ თავისუფლება, რომელიც ღვთის რწმენის აღიარება და მათი შრომის დაფასებაა.